**თარგმნა:**

გელა გოგიტიძე

**სარედაქციო კოლეგია:**

ზურაბ მიქელაძე
ბადრი შანთაძე
ომარ ბოლქვაძე
დანიელ ბოლქვაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**

უშანგი ბოლქვაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**

უშანგი ბოლქვაძე

**ISBN 978-9941-0-9815-4**

**თარგმნილია:**

*Müminler Arası Beşeri Münasebetler*
*Hucurat Suresi Tefsiri / M.Erdoğan BAŞ*

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით.*

გამომცემლობა ერქამი: 2020 – წელი

# მორწმუნეთა შორის ურთიერთობები

III - გამოცემა




ბათუმი - 2020

# სარჩევი

## წინასიტყვაობა

ქება-დიდება უზენაეს და ყოვლისგამჩენ ალლაჰს ﷻ, ლოცვა და დიდება - უკეთილშობილეს მუჰამმედ შუამავალს ﷺ.

უზენაესმა ალლაჰმა მოავლინა წმინდა ყურანი, როგორც შეუდარებელი სინათლე, ამიტომაც მისი ერთ-ერთი ულამაზესი სახელი სინათლეა. მაგრამ ის ფიზიკური სინათლე არ არის, რომელსაც ჩვენ ვხედავთ. ის ისეთი უხილავი სულიერი სინათლეა, რომ მისი შუქი მთელ სამყაროს ანათებს. მისი ნათებით სრულიად კაცობრიობა სწორ გზას იკვლევს. ღვთიური სინათლის შუქს ადამიანები სიბნელიდან სინათლეში გამოჰყავს და ჭეშმარიტი გზით მიჰყავს. ვინც მას ჩაეჭიდება, უეჭველად გადარჩება. ვინც მისი შუქით არ ივლის, ის სიბნელეში ჩაიძირება და სამუდამოდ დაიკარგება. ისლამის ისტორიის განმავლობაში ვინც ყურანს ჩაეჭიდა, მან სწორ გზას დაადგა და ამქვეყნად ყველაზე ბედნიერად იცხოვრა. ხოლო იმ ადამიანებს, რომლებმაც წმინდა ყურანს ზურგი აქციეს, წარმოუდგენელი უბედურებები დაატყდათ თავს.

წმინდა ყურანის სისტემატური კითხვა, მისი კითხვით დროის გატარება და ფიქრი უდიდესი ღვთისმსახურებაა. მეცნიერებას, რომელიც წმინდა ყურანის აიათებს შეისწავლის და მის (თეფსირს) განმარტებებს იძლევა, **ეშრეფულ ულუმ**, ანუ ყველაზე ძვირფასი მეცნიერება ეწოდება. ეს ნამდვილად ასეა,

ვინაიდან ყურანი ალლაჰის სიტყვებია, ხოლო თეფსირი მისი განმარტებაა, ინტერპრეტირებაა.

როდესაც რაიმე პრობლემურ საკითხს წავაწყდებით, წმინდა ყურანია ის აუცილებელი სიბრძნის წყარო, რომელსაც უპირველესად უნდა მივმართოთ. ის კაცობრიობის სიცოცხლეა, სულიერების საუნჯეა. მის გარეშე ადამიანი უსულო და მკვდარია. უზენაესმა ალლაჰმა ყურანს „სული" უწოდა. მართლაც, ის ადამიანებისთვის სულიერი ხაზინაა მარადიული ტკბობის მოსაპოველად. საჭიროა, წმინდა ყურანს მტკიცედ ჩავეჭიდოთ და სიცოცხლე ისე გავატაროთ, რომ უსულოდ არ ვიცხოვროთ, ამქვეყნიური და საიქიო ცხოვრება არ დავკარგოთ, ყურანზე განრიდებით არ ვიცხოვროთ. წმინდა ყურანი ურწმუნოებს მკვდარ სხეულებს ამსგავსებს.

წმინდა ყურანი, ამავდროულად, გულის მკურნალი და დარდების გამქარვებელია. მის გარეშე ადამიანები სულიერად მოუსვენრები არიან. ვინც დარდის გაქარვებას ცდილობს, მან ყურანს უნდა შეაფაროს თავი, რადგან ყურანი, როგორც ფიზიკური, ისე სულიერი ტკივილის მკურნალია.

წმინდა ყურანი უზენაესი ალლაჰის მიერ ბოძებული ფასდაუდებელი წყალობაა, რომელიც ადამიანებს მშვიდი და ბედნიერი ცხოვრებისთვის მოუვლინა. ის 23 წლის განმავლობაში უკეთილშობილეს შუამავალს ﷺ ნაწილ-ნაწილ ზეშთაეგონა. ეს წმინდა წიგნი მორწმუნეებს ერთად, მეგობრულად და ძმურად ცხოვრებისკენ მოუწოდებს. სწორედ ამ მიზნით მოავლინა უზენაესმა ალლაჰმა თითოეული სურა და აიათი. გარკვეული აიათების ერთად შეკრებით შედგენილი

თითოეული სურა, ადამიანებისთვის გამოგზავნილი სხვადასხვა წერილია. სურა ჰუჯურათიც მორწმუნეებისთვის უზენაესი ალლაჰის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი **წერილია**.

უდავოა, რომ წმინდა ყურანის ყოველი სურა ზედმიწევნით მნიშვნელოვანია, თუმცა სურეებს ერთი მეორისგან განსხვავებით გარკვეული უპირატესობები გააჩნია. ანალოგიური სიტუაცია შუამავალთა შორისაც არსებობს. არიან შუამავლები, რომლებიც ერთი მეორისგან უფრო უპირატესად მოიხსენიებიან. ზოგიერთი სურას უპირატესობის შესახებ წმინდა ჰადისებშიც არის საუბარი. თუმცა სურა ჰუჯურათს, რომელიც ნაშრომის თემად ავირჩიეთ, ჰადისი არ მოეპოვება. მიუხედავად ამისა, მისი უპირატესობა აშკარა და ნათელია. ვინაიდან ამ სურაში კარგად არის განმარტებული, თუ როგორ უნდა მოვიქცეთ ისე, როგორც შუამავლები და ლიდერები იქცეოდნენ სრულიად კაცობრიობის მიმართ. იგივე სურა, რადგანაც ისლამური საზოგადოების ცხოვრების საკმარის პრინციპებს შეიცავს, **„ვაფიე“-ს** სახელითაც მოიხსენიება. განსაკუთრებით აღსანიშნავია „მორწმუნეთა შორის ურთიერთობის“ საკითხების დარეგულირება. როგორც ყოველთვის, ასევე დღესაც ადამიანებს ყველაზე მეტად რაც სჭირდებათ, ეს ერთმანეთის სიყვარული, ურთიერთთანადგომა და ერთად ცხოვრებაა. სურა ჰუჯურათიც ადამიანებს ამას ასწავლის. **„ყველა მორწმუნე ერთმანეთის სულიერი ძმაა“** — ეს ღვთიური ბრძანებაც ამ სურაში გვხვდება.

გამომდინარე იქედან, რომ ეს სურა განსაკუთრებით მორწმუნეთა შორის ურთიერთობის შესახებ საუბრობს, ნაშრომს **„სურა „ჰუჯურათის“ განმარტება-**

**თეფსირი და მორწმუნეთა შორის ურთიერთობები“** ვუწოდეთ.

ნაშრომის მომზადებისას მხოლოდ და მხოლოდ ერთ რომელიმე თეფსირზე არ შევჩერებულვართ, თავდაპირველად, აიათის თვით აიათით, შემდეგ აიათის ჰადისით განმარტების მეთოდს მივმართეთ. წიგნზე მუშაობისას თეფსირი, რომელიც ყველაზე მეტად გამოვიყენეთ, შემდეგია: **„ჯამიულ ბეიან, ელ ქეშშაფი, მეფათიჰულ ღაიბი, თეფსირულ ყურანილ აზიმ, (იბნი ქესირი) რუჰულ ბეანი და ჰაქ დინი ყურან დილი,” ხოლო ჰადისის წყაროთაგან არჩევანის გარეშე „ქუთუბი თისღეს“** მივმართეთ.

ნაშრომი ორ ნაწილად დავყავით.

**ნაწილი პირველი:** სურა ჰუჯურათის თეფსირი შესავალით შემოიფარგლება. ამ ნაწილში სურას ზოგადი მიმოხილვაა მოცემული და სურაში მოხსენიებული ზოგიერთი სიტყვებისა და ტერმინების ახსნას ეთმობა ადგილი. ეს ის ტერმინები და სიტყვებია, რომელთა ახსნა საჭიროდ მიიჩნიეს ყურანის თეფსირის სწავლულებმა.

**ნაწილი მეორე:** „სურას თეფსირი“ ამ ნაწილშიც ისევ თეფსირის სწავლულებს მივმართეთ და აიათები ქვესათაურებად განვმარტეთ.

ამის მიხედვით პირველ ხუთ აიათში უკეთილშობილეს შუამავლის ﷺ მიმართ ქცევის კულტურა, მისი მიმდევრობა და მისადმი მორჩილების მორწმუნეთა შორის ურთიერთობაში გამოხატულების საკითხებია განხილული.

6-8 აიათებში ინფორმაციის წყარო და ამ წყაროების სანდოობის დასათაურებაა განხილული. გარ-

და ამისა, განხილულია შუამავლისგან განსხვავებით სხვების ნება-სურვილებზე აყოლის საფრთხე, ურწმუნეობა, დაუმორჩილებლობა, ღალატი და ამბოხი, აგრეთვე უზენაესი ალლაჰის დახმარებით რწმენის განმტკიცება ადამიანთა გულებში.

9-10 აიათებში კი ზოგადად ურთიერთობებზე, ერთმანეთის მიმართ გამოსახატ ქმედებებზე და მორწმუნეთა სულიერ ძმობაზეა საუბარი.

11-13 აიათებში კი საუბარია იმაზე, რომ რამდენად ცუდი საქციელია და რამდენად დიდ ზიანს აყენებს სულიერ ძმობას დაცინვა, დამცირება, ცუდი ზედმეტსახელის დარქმევა, სხვის მიმართ ცუდი ფიქრი, სხვისი ნაკლის მოძიება, ჭორაობა და ასე შემდეგ. გარდა ამისა, აღნიშნულია ისიც, რომ რა სიბრძნეა ჩადებული ადამიანების ერთი მდედრისა და მამრისგან გაჩენაში, შემდეგ კი მათ ტომებად და გვარებად დაყოფაში. აქვეა ლაპარაკი ადამიანების უპირატესობის სახეებზე, თუ რა შემთხვევაში შეიძლება იყოს ერთი ადამიანი მეორეზე უპირატესი.

14-18 აიათებში კი ზოგადად მიმოხილულია ისლამი და რწმენა, ალმზრდელობითი საკითხები სოფლებსა და ქალაქებს შორის და მათ შორის არსებული განსხვავებები, ჭეშმარიტი მორწმუნეების თვისებები, ადამიანების უზენაეს ალლაჰსა და შუამავალ მუჰამმედზე ﷺ მორჩილება, ალლაჰის მიერ ცათა და დედამიწის მომავლის ცოდნა. ნაშრომში აღნიშნული სურას დასასრულს დასკვნაა განთავსებული.

დიდ მადლობას ვუხდი ყველა იმ ადამიანს, ვინც იოტისოდენა წვლილი შეიტანა წინამდებარე ნაშრო-

მის მომზადებაში და გულწრფელი დახმარება არ დაიშურა.

**ერდოღან ბაშ**
სტამბოლი
სამეცნიორო კვლევითი ცენტრი (İLAM)-1998

# შესავალი

## სურა ჰუჯურათის თეფსირის შესახებ ზოგიერთი განმარტებანი

სანამ სურა ჰუჯურათის სრულ განმარტებებზე გადავიდოდეთ, საჭიროა განვმარტოთ, თუ რას ნიშნავს ჯერ სიტყვა „**აიათი**“ და შემდეგ მისგან შემდგარი სიტყვა „**სურა**“. სიტყვა „აიათის“ ლექსიკური მნიშვნელობაა — სასწაული, საოცრება, საკვირველება, საზოგადოება და მტკიცებულება[1], ხოლო სიტყვა სურა მაღალ ადგილს ნიშნავს. „სურა“, როგორც რელიგური ტერმინი, აიათებისგან შემდგარი დასაწყისისა და დასასრულის მქონე ერთ-ერთი ნაწილია.

ზოგიერთ „მუფესსირს“ (კომენტატორს), წმინდა ყურანი სრულად, ხოლო ზოგს კიდევ რამდენიმე სურას თეფსირის ნაშრომი აქვთ გამოცემული. მუფესსირების ზოგიერთი სურას ნაშრომის გამოქვეყნებას გარკვეული მიზეზები აქვს. მიზეზები შემდეგია:

1. ზოგიერთ სურას შესახებ ჰადისების არსებობა[2].

---

1. *თითეოული სიტყვისთვის ნახეთ, ბაყარა 2/221, 248; მუმინუნ 23/50; რუმი30/22; შუარა, 26/158.*
2. *სურა ფათიჰას შესახებ ნახეთ საჰიჰი ბუჰარი, თეფსირი სურა: 1. გარდა ამისა ბაყარა, ქეჰფი, ფეთჰი, იჰლასი და მუავვიზეთეინი (ფელეყი და ნასი) სურეების სიდიადის შესახება ნახეთ: ბუხარი, ფრდაილულ ყურან, 10-14.*

2. ზოგიერთი სურა მეტწილად ლოცვის შესრულებისას იკითხება, ამიტომაც საჭიროდ ჩათვალეს, რომ მლოცველი ადამიანი ყურანის სურეების მნიშვნელობას ღრმად ჩაწვდომოდა. გამომდინარე აქედან, მისი თეფსირები მომზადდა[3].

3. ზოგიერთი მუფესსირი კი ფიქრობდა, რომ წმინდა ყურანის ყოველი სურას სრულფასოვნი თეფსირის მომზადებისთვის მთელი ცხოვრებაც კი არ იქნებოდა საკმარისი.

## სურა ჰუჯურათის ზოგადი მიმოხილვა

### 1. გარდმოვლენა

#### ა. სურას ადგილი ყურანში

სურა ჰუჯურათი რიგის მიხედვით 49-ე, ხოლო გარდმოვლენის მიხედვით 106-ე ადგილზეა. ოფიციალური რიგის მიხედვით სურა ფეთიჰის, ხოლო გარდმოვლენის მიხედვით სურა მუჯადელეს შემდეგ იკავებს ადგილს[4].

#### ბ. გარდმოვლენის ადგილი

სურა ჰუჯურათი, სწავლულთა უმრავლესობის მტკიცებით, მედინაში გარდმოევლინა[5], ხოლო განმმარტებელი ელმალილი ჰამდი იაზირი, იბნი-აბბასის გადმოცემით სარგებლობს და ამბობს, რომ სურა ჰუჯურათის (პირველი)13 აიათი მექქაში[6], ხოლო დანარჩენი მედინაში გარდმოევლინა.

---

*3. ქითაბ ჩელები, ქეშფუ-ზუნუნ, 1/449-456*

*4. ჯერრაჰოღლუ, თეფსირ-უსული, 79, 87.*

*5. ყურტუბი, ელ-ჯამიღ ლი-აჰქამილ-ყურან, 16/300*

*6. ელმალილი, ჰაქ დინი ყურან დილი, 7/184.*

## 2. საიდან იღებს სურა სახელს

სურას სახელი, მეოთხე აიათში მოხსენებული სიტყვა „ჰუჯურათიდან“ (ოთახები) იღებს სათავეს. ყურანის სურეები სახელებს სურაში მოხსენებული რომელიმე სიტყვისგან, ან კიდევ იმ საკითხისგან იღებს, რომლის შესახებაც მასში არის საუბარი[7]. ვინაიდან სურა ჰუჯურათი უფრო მეტად ეთიკურ საკითხებს შეიცავს, მას **ზნეობის** სურადაც მოიხსენიებენ[8].

## 3. თემა

სურა ჰუჯურათი მორწმუნეების, თავდაპირველად უზენაესი ალლაჰისა და უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ მიმართ ყოფა-ქცევას არეგულირებს და მათ ზოგიერთ მორალურ ნორმებს ასწავლის. სწორედ ეს მორალური ნორმა, უზენაესი ალლაჰისა და უსაყვარლესი შუამავლის სრულად დაჯერებას, შუამავლის წინაშე ხმადაბალ საუბარს გვირჩევს და კრძალავს მასზე შეუფერებელ მიმართვას. ამავე სურაში საუბარია იმის შესახებ, რაც მორწმუნეებს შუამავლის წინაშე ხმადაბალ საუბარს ავალებს, ვინაიდან ის ალლაჰის შუამავალია.

ამის შემდეგ სურა შეეხება სრულფასოვანი საზოგადოების საძირკველის ჩაყრას. ცალკე აღებული პიროვნების აღმზრდელობიდან დაწყებული, ზოგად მორალამდე დამთავრებული და მორწმუნეებს მოუწოდებს; არ მიაქციონ ყურადღება ჭორებს და ხალხთა შორის არსებული მითქმა-მოთქმა გამოიკვლიონ. აგრეთვე მორწმუნეებს უბრძანებს, რომ მომდურა-

*7. ჯერრაჰოღლუ, 59.*

*8. საბუნი, იჯაზულ-ბეიან, 104.*

ვთა შორის არსებული უთანხმოებები მოაგვარონ. ამასთანავე მორწმუნეებს აფრთხილებს, რომ ნუ აიგდებენ სხვას აბუჩად, ნუ დასცინიან, ნუ შეარცხვენენ, ნუ იჭორავებენ, ვინმეს მიმართ ცუდს ნუ იფიქრებენ, სხვისი ნაკლის მოძებნას ნუ შეეცდებიან. მათ საუკეთესო ზნეობისა და საზოგადოებრივი სათნოებისკენ მოუწოდებს.

## სურა ჰუჯურათში ხსენებული ზოგიერთი სიტყვისა და ტერმინოლოგიის განმარტება

### 1. ალლაჰ

სიტყვა **„ალლაჰ“** ﷻ გამოიყენება მხოლოდ და მხოლოდ, როგორც უზენაესი გამჩენის სახელი[9]. წმინდა აიათში ნაბრძანებია: **„განა იცი ვინმე მისი თანამოსახელე?[10]”** ყურანის ცნობილი მუფესსირი, ზემაჰშერი, აღნიშნავს: „წარმართები სიტყვა ალლაჰს ტოლისა და სწორის გარეშე მყოფი ჭეშმარიტი სათაყვანო არსების მიმართ იყენებდნენ“[11].

სიტყვა ალლაჰს, როგორც ტერმინს, მუფესსირი სააბუნი ასე განმარტავს: სიტყვა „ალლაჰ“ უზენაესი გამჩენის უდიდესი მნიშვნელობის გამომხატველია, იგი დაუსაბამო და მარადიული არსების სახელს უკავშირდება, ის ღვთიური თავისებურებების მომცველი და ბატონ-პატრონი, ყველაფრის განმგებელი და ერთად-ერთი ღვთაების არსებობის გამომხატველი სახელია.

---

*9. რაღიბ, ელ-მუფრედათ, 25.*

*10. სურა მარიამი, 19/65.*

*11. ზემახშერი, ელ-ქეშშაფ, 2/417.*

ზოგადად, ისლამის სწავლულები სიტყვა ალლაჰის რომელიმე სიტყვისგან წარმოქმნის ალბათობას გამორიცხავენ და აღნიშნავენ, რომ ის განსაკუთრებული სახელია და სრულიად დაუშვებელია სხვა ვინმეს ამ სახელით მოხსენიება.

**ანეთ**

სიტყვა ანეთ, „**ა-ნე-თე**" ზმნისგან არის წარმოქმნილი და მისი ლექსიკური მნიშვნელობები შემდეგია: მდგომარეობიდან გამოსვლა, ცოდვის ჩადენა, განადგურება, მოსპობა, ადამიანის გაჭირვება, სიდუხჭირეში ჩავარდნა, მრუშობა, რაიმეს გატეხვა, ძვლის მოტეხილობის შეხვევის შემდეგ ხელახლა მოტეხვა[12] და.ა. შ.

**ა'რაბ**

როგორც ამბობენ, სიტყვა „ **ა'რაბ**"-ის ფუძე „ა-რე-ბე"-ა, ასევე იმასაც ამბობენ, რომ ის რომელიმე სიტყვისგან წარმოქმნილი არ არის. ეს სიტყვა, მხოლოდ უდაბნოში მცოხვრებთათვის განკუთვნილია და მას მხოლობითი რიცხვი გააჩნია, იგი როგორც მხოლობით, ასევე მრავლობით ფორმაშიც გამოიყენება[13].

**ბელიი**

სიტყვა ბელიი ზმნის ფუძისგან, "**ბე-ღა-ე**"-სგან არის წარმოქმნილი. მისი მნიშვნელობები შემდეგია: მრუშობა[14], ჩაგვრა[15], სწორი გზიდან გადახვევა და ალლაჰის მტრობა, ტყუილის თქმა, კოკისპირული

*12. ასიმ ეფენდი, ყამუს, 1/591.*

*13. ასიმ ეფენდი, 1/375.*

*14. სურა ნური, 24/33*

*15. სურა ყასასი, 28,76*

წვიმა[16], ჭეშმარიტებისგან და მუსლიმი იმამისგან ან საზოგადოებისგან გამოყოფა[17], აგრესიის გამოხატვა და მაღალი თანამდებობის მოთხოვნა[18].

„ბეღიის“ ლექსიკური მნიშვნელობა კი შემდეგია: მუსლიმი - თავისუფალი, გონიერი, სამართლიანი, მუსლიმების თანხმობით არჩეული, ან მუსლიმების მმართველობით კმაყოფილი, ისლამის აღმავლობისთვის მზრუნველი, იმ სახელმწიფო ლიდერის დაუმორჩილებელი, ვის ხელშიც ადამიანების სიცოცხლე, ქონება და ნამუსი სანდოდ და უსაფრთხოდ არის.

**ჯიჰადი**

სიტყვა „ჯიჰადი“ს ძირი ზმნა **„ჯე-ჰე-დე**“-ა, რაც ძალ-ღონის გამოყენებას და გარჯას ნიშნავს[19]. ჯიჰადის, როგორც ტერმინის, მნიშვნელობა შემდეგია: როგორც ბრძოლაში, ასევე თავდაცვის დროსაც ყოველგვარი შესაძლებლობების გამოყენება მტრის წინააღმდეგ[20]. სამ შემთხვევაში შეიძლება ჯიჰადი. ესენია: მტრის, სატანისა და ვნებების წინააღმდეგ. ქვემოთ მოცემული წმინდა აიათი მოცემულ სამივე მნიშვნელობას შეიცავს[21]. **„უზენაესი ალლაჰის გზაზე ღირსეულად შეასრულეთ ჯიჰადი[22]“**.

*16. ასიმ ეფენდი, 4/877.*

*17. ზეჯაჯ, 5/35*

*18. ალუსი, რუჰულ-მეანი, 26/150.*

*19. ალუსი, 26/169.*

*20. რაღიბ, 142; ასიმ ეფენდი, 1/1112.*

*21. რაღიბ, 142.*

*22. სურა ჰაჯი, აიათი 22/78.*

**ფისყი და ფუსუყი**

„ფისყი და ფუსუყის“ ძირი ზმნა **„ფე-სე-ყე-ა“** და მისი ლექსიკური მნიშვნელობა შემდეგია: შარიათის კანონების საზღვრებს გადასვლა[23], დიდი თუ პატარა ცოდვის ჩადენა და მორჩილების მიტოვება. **„იგი (იბლისი) იყო ჯინთაგანი, აუმბოხდა თავისი ღმერთის ბრძანებას“**. აღნიშნულ აიათში ხსენებული სიტყვა[24] „ფისყი“ სწორედ ამ მნიშნელობას ატარებს. იგივე ფუძისგან წარმოქმნილი სიტყვა „ფასიყი“, შარიათის კანონების სრულად, ან ნაწილის უგულებელმყოფელი ადამიანის მიმართ გამოიყენება. სხვა გადმოცემების თანახმად, სიტყვა ფისყი — ტყუილის, ხოლო ფასიყი კი მატყუარა ადამიანის მიმართ გამოიყენება[25].

**ღაიბი**

სიტყვა „ღაიბის“ ფუძე **„ღე-იე-ბე-ა“** და მისი მნიშვნელობა თვალს მოშორება, ეჭვი, ჟინისა და ცოდნის მხრივ ზღვარს გადასვლა[26], გაურკვევლობა და ბუნდოვანებაა. ეს ყველაფერი ადამიანებს ეხება, ვინაიდან უზენაესი ალლაჰისთვის არაფერია დაფარული, დაუდგენელი ან ბუნდოვანი[27].

**„ღიიბეთ- ილთიაბ“**

სიტყვა „ღიიბეთის“ ფუძე **„ღა-იე-ბე-ა“** და მისი მნიშვნელობა ასეთია: დაიკარგა, ან თვალს ამოეფა-

*23. რაღიბ, 572.*

*24. სურა ქეჰფი, 18/50.*

*25. რაზი, 28/107.*

*26. რაღიბ, 552.*

*27. სებე, 34/3.*

რა[28]. განმარტება შემდეგია: ზურგსუკან საუბარი[29], ნაკლის გამო ადამიანის ცუდად ხსენება[30] და ზურგს უკან მისთვის უსიამოვნო რამეების ლაპარაკი[31], გაკილვა. იმავე ფუძისგან წარმოქმნილია სიტყვა „ილთიაბის“ მნიშვნელობა, რაც ვინმეს საიდუმლოს, ან ნაკლის სხვების წინაშე გამოაშკარავებას ნიშნავს[32].

### „ხალყ“

„**ხა-ლა-ყა**“ ზმნისგან წარმოქმნილი სიტყვის მნიშვნელობა შემდეგია: რაიმეს უსაფუძვლოდ წარმოქმნა[33], სიცრუის შეთხზვა[34], არარსებულის აღმოჩენა.

### „ჰიდაიეთი“

სიტყვა „**ჰიდაიეთი**“ გზის ჩვენებას[35], ჭეშმარიტ გზაზე დაყენებას, სწორი გზის პოვნას ნიშნავს. სიტყვა ჰიდაიეთის განმარტება ასეთია: იმ გზისკენ მიმართულება, რომელიც მიზნის მიღწევის საშუალებაა[36].

## იმანი და ისლამი

სიტყვა „**იმანი**“, ფუძე „ე-მე-ნე“-სგან არის წამორქმნილი და მისი მნიშვნელობა სულის სიმშვიდის პო-

---

*28. რაღიბ, 552.*

*29. სურა ჰუჯურათი, 49/12.*

*30. ზეჯაჯი, 5/37.*

*31. ელმალილი, 7/209.*

*32. ელ-მუღჯემულ ვასით, 667.*

*33. აღრაფ, 7/54; იბნ მენზურ, ლისანულ-არაბ, 10/85.*

*34. სურა ანქებუთი, 29/17.*

*35. რაღიბ, 487.*

*36. ასიმ ეფენდი, 4/1229.*

ვნა, შიშის აღმოფხვრაა, რაც ნდობის მიცემას და სანდოდ ყოფნას გამოხატავს. მისი განმარტება კი ასეთია: უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ მიერ დაფუძნებული შარიათის მიმართ მტკიცე, მშვიდი და წრფელი გულით დამოკიდებულებაა.[37] უზენაესი ალლაჰისა და წმინდა შუამავლისადმი რწმენის ენით წარმოთქმა, გულით დაჯერება და ბრძანებებზე მორჩილებაა. **„ალლაჰი არ დაგიკარგავთ თქვენსავე რწმენას[38]“.** ზემოთ მოცემული აიათის მსგავსად სიტყვა რწმენა, ზოგჯერ ღვთისმსახურების მნიშვნელობითაც გვხდება[39].

სიტყვა ისლამი ფარული თუ აშკარა უბედურებისგან გადარჩენას ნიშნავს, რომლის საწყისი ზმნა „სელი-მე“-ა და უსაფრთხოებასა და მშვიდ გარემოში მოხვედრას ნიშნავს. ხოლო მას, როგორც ტერმინს, ორი მნიშვნელობა აქვს:

1. თუნდაც გულის დაუდასტურებლად მხოლოდ ენით დამტკიცებაც საკმარისია იმისათვის, რომ ასეთი მუსლიმების წინააღმდეგ ბრძოლა შეწყდეს. ამ თემასთან დაკავშირებით შემდეგი აიათია გადმოცემული, **„თქვეს ბედუინებმა: „ვირწმუნეთ!“უთხარი: „არ გირწმუნიათ, არამედ თქვით„ დავმორჩილდით[40]“.**

2. ენით წარმოთქმა, გულით რწმენა და მისი ცხოვრებაში გატარება ბედისწერის სრულფასოვან მორჩილებას ნიშნავს. **„როცა უთხრა მას (იბრაჰიმს) ღმერთმა**

---

*37. ზემახშერი, 1/16.*

*38. სურა ბაყარა, 2/143.*

*39. რაღიბ, 31.*

*40. სურა ჰუჯურათი, 49/14.*

**მისმა: იქმენ მუსლიმი (მორჩილი)! მიუგო მან: ვიქმენ მუსლიმი (მორჩილი) სამყაროთა ღმერთისა[41]!“**

**ისმ**

სიტყვა **ისმის** ფუძე **„ე-სი-მე-ა“**, რაც მადლის მომშლელს, ან კიდევ მადლის გამქარწყლებელს ნიშნავს[42]. რომელსაც შედეგად სასჯელი მოჰყვება. სიტყვა „ისმი-ს“ მრავლობითი ფორმა კი „ასამ-ია“

**ისიან**

ეს სიტყვა **„ა-სა-იე-ს“** ფუძისგან არის წარმოქმნილი და მორჩილების უარყოფას, ბრძანების საწინააღმდეგოდ მოქმედებას, ან კიდევ ქედმოუხრელობას ნიშნავს.

**ქუფრი**

სიტყვა **„ქუფრი“** დაფარვას ნიშნავს და იგი **„ქე-ფე-რე“** ზმნისგან არის წარმოქმნილი. ყანის დათესვა და მიწაზე შრომაც ამავე სიტყვით გამოიხატება. ვინაიდან მიწაზე მომუშავე გლეხი მიწით ნათესს ფარავს. წმინდა ყურანში სიტყვა **„ქუფფარი“** ამავდროულად მიწათმოქმედის მნიშვნელობით არის გამოყენებული[43]. სწორედ ამიტომ, სიტყვა **„ქააფირის“** (მრავლობითი ფორმა „ქაფირუნი“ ან „ქუფფარია“) გამოყენების მიზეზი რელიგიისა და რწმენის უარმყოფელობა, ჭეშმარიტების გაბათილება, ან დამალვაა. ამავე ფუძისგან წარმოქმნილი სიტყვა „ქეფურისა და ქუფრანის“ მნიშვნელობები შემდეგია: „ქუფრან“ — უზენაესი ალლაჰის მიერ ბოძებული წყალობის უარყოფა და მის

---

*41. სურა ბაყარა, 2/131.*

*42. რაღიბ, 9.*

*43. სურა ჰადიდი, 57/20.*

მიმართ უმადურობაა. ხოლო სიტყვა „ქეფური“, — როგორც რელიგიისა და შარიათის უარყოფას, ასევე ბოძებული წყალობის უარყოფასაც ნიშნავს.

### ლაყაბ

ეს სიტყვა, „**ლე-ყა-ბე**“ ზმნისგან არის ნაწარმოები და მისი მნიშვნელობა შემდეგია: ვინმესთვის ზედმეტსახელის შერქმევაა. სიტყვა „ლაყაბი“, ისე როგორც შექებას, ასევე აუგად მოხსენიებასაც ნიშნავს[44].

### ლემზ

სიტყვა **ლემზ**-ის ფუძე „ლე-მე-ზე“-ა, მისი მნიშვნელობა კი სხვისი ნაკლის ძიებას, ჭორაობას[45], შერცხვენას, მიმიკებითა და ჟესტური მინიშნებებით სხვის ლანძღვას, სხვის გულის ტკენას, არაფრად ჩაგდებას, დარტყმას, ქედმაღლობას[46], ხალხის წინაშე სხვის დამცირებას[47], ან მისი ენით დაკოდვას ნიშნავს[48].

### ლეიი-ელეთ

სიტყვა **ლეი**-ი ჩაგვრას, ჩანაცვლებას, ხრიკებს, ვინმესთვის კუთვნილზე უფრო ნაკლების მიცემას ნიშნავს[49]. სიტყვა ელეთ-ი მსგავსი მნიშვნელობისაა[50].

---

*44. ელმალილი, 7/206.*

*45. რაღიბ, 686.*

*46. ასიმ ეფენდი, 2/850.*

*47. სურა ჰუმეზე, 104/1.*

*48. ზამახშერი, 5/13.*

*49. რაღიბ, 686.*

*50. ზემახშერი, 4/17.*

## უფროსებთან საუბრისას ზრდილობიანად მოქცევა

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّح۪يمِ

يَٓا اَيُّهَا الَّذ۪ينَ اٰمَنُوا لَا تُقَدِّمُوا بَيْنَ يَدَيِ اللّٰهِ وَرَسُولِه۪ وَاتَّقُوا اللّٰهَ اِنَّ اللّٰهَ
سَم۪يعٌ عَل۪يمٌ ﴿١﴾ يَٓا اَيُّهَا الَّذ۪ينَ اٰمَنُوا لَا تَرْفَعُٓوا اَصْوَاتَكُمْ فَوْقَ صَوْتِ النَّبِيِّ
وَلَا تَجْهَرُوا لَهُ بِالْقَوْلِ كَجَهْرِ بَعْضِكُمْ لِبَعْضٍ اَنْ تَحْبَطَ اَعْمَالُكُمْ وَاَنْتُمْ لَا
تَشْعُرُونَ ﴿٢﴾ اِنَّ الَّذ۪ينَ يَغُضُّونَ اَصْوَاتَهُمْ عِنْدَ رَسُولِ اللّٰهِ اُو۬لٰٓئِكَ الَّذ۪ينَ
امْتَحَنَ اللّٰهُ قُلُوبَهُمْ لِلتَّقْوٰى لَهُمْ مَغْفِرَةٌ وَاَجْرٌ عَظ۪يمٌ ﴿٣﴾ اِنَّ الَّذ۪ينَ يُنَادُونَكَ
مِنْ وَرَٓاءِ الْحُجُرَاتِ اَكْثَرُهُمْ لَا يَعْقِلُونَ ﴿٤﴾ وَلَوْ اَنَّهُمْ صَبَرُوا حَتّٰى تَخْرُجَ
اِلَيْهِمْ لَكَانَ خَيْرًا لَهُمْ وَاللّٰهُ غَفُورٌ رَح۪يمٌ ﴿٥﴾ *(491-5)*

სურა ჰუჯურათი, აიათი 1-5

1. „ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! წინ ნუ გაასწრებთ ალლაჰს და მის შუამავალს და გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმომსმენია, ყოვლისმცოდნეა.

2. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ აუწევთ ხმას შუამავლის ხმაზე მაღლა და არ მიმართოთ მას ისევე ხმამაღლა, როგორც მიმართავთ ერთმანეთს. რომ არ შეიქმნას თქვენი საქმენი ამაოდ და ვერც კი იგრძნოთ თქვენ.

3. უეჭველად, რომელნიც ხმას იმდაბლებენ ალლაჰის შუამავლის წინაშე, სწორედ ეგენი არიან, რომელთა გულებიც ალლაჰმა გამოსცადა ღვთის-

მოშიშობისთვის. მათთვისაა შენდობა და უდიდესი საზღაური.

4. უეჭველად, რომელნიც მოგიხმობენ შენ ოთახების გარედან, უმრავლესობას მათგან არაფერი გაეგებათ!

5. და რომ მათ მოეთმინათ, ვიდრეღა მათთან გამოხვიდოდი, მათთვისვე იქნებოდა უკეთესი, რამეთუ ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია“.



## შუამავლის წინაშე ზრდილობა

## მის წინ არ გასვლა

يَآ اَيُّهَا الَّذِينَ اٰمَنُوا لَا تُقَدِّمُوا بَيْنَ يَدَىِ اللّٰهِ وَرَسُولِهِ وَاتَّقُوا اللّٰهَ اِنَّ اللّٰهَ سَمِيعٌ عَلِيمٌ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! წინ ნუ გაასწრებთ ალლაჰს და მის შუამავალს და გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმომსმენია, ყოვლისმცოდნეა[51].**

აღნიშნული სურას პირველი ხუთი აიათი კულტურასა და ზრდილობას ეხება. მოცემული აიათები მორწმუნეებს უზენაესი ალლაჰისა ﷻ და შუამავლის ﷺ წინაშე ზრდილობას გვასწავლის და არავითარ შე-

51. *სურა ჰუჯურათი, 49/1*

მთხვევაში მათი სიტყვებისა და დაწესებული ზღვარის გადალახვის უფლებას არ გვაძლევს[52].

აიათის მოწოდებით დაწყების მიზეზი ის არის, რომ მოსაუბრეებს აცნობოს სიტყვის მნიშვნელობა და გულმოდგინედ ყური უგდონ.

შესავალში გამოხატული ზღვარის გადაულახველობის ბრძანება, ყურანის განმმარტებელთ სხვადასხვაგვარად აქვთ ახსნილი. იმისათვის, რომ ეს საკითხი უკეთ გავიგოთ, განვიხილოთ აიათის ზეგარდმოვლენის მიზეზი. აიათის ზეგარდმოვლენის მიზეზად განმმარტებელნი რამოდენიმე ვერსიას ასახელებენ. რის შესახებაც მოკლედ გიამბობთ:

1. თანამიმდევართაგან სამმა პიროვნებამ, უკეთილშობილესი შუამავლისგან ﷺ დაუკითხავად, ბენი სელიმის ტომიდან ორ პიროვნებას უსამართლოდ მოუსპეს სიცოცხლე, რის შემდეგაც ზემოთ მოცემული აიათი გარდმოვლინდა[53].

2. მუსლიმი სწავლული ჰასან ელ ბასრის გადმოცემის თანახმად, თანამიმდევართაგან რამდენიმე პიროვნებამ ყურბნის დღესასწაულის პირველ დღეს, ბაირამის ლოცვის შესრულებამდე, ყურბანი დაკლა. როდესაც შუამავალმა ﷺ ამის შესახებ გაიგო, მათ ხელმეორედ ყურბნის დაკვლა უბრძანა და ზემოთ მოცემული აიათი გარდმოვლინდა[54].

---

*52. იბნ ქესირ, 7/345.*

*53. ფირუზაბადი, თენვირულ-მიქბას მინ თეფსირი იბნ აბბას, 435.*

*54. ტაბერი, ჯემიულ-ბეიან, 26/74; სუიუთი, ედ-დურრულ-მენსურ, 6/84. ბაირამის ლოცვამდე ყურბნის დამკვლელების საყურადღებოდ შუამავალი ბრძანებს: „ლოცვამდე ვინც დაკლავს ყურბანს, ლოცვის შემდეგ ხელმეორედ დაკლას“ (ბუხარი, ედაჰი, 12).*

3. ეს აიათი ადამიანებს საზოგადოებაში დაგროვილი ბევრი კითხვის პასუხად გარდმოევლინა. აღსანიშნავია, რომ როდესაც უკეთილშობილესმა შუამავალმა წმინდა ქალაქ მექადან შუქმოფენილ მედინაში გადავიდა, მასთან შორიდან თუ ახლოდან ელჩები მიდიოდნენ. ისინი ძალიან ბევრ კითხვას უსვამდნენ და ბევრს ლაპარაკობდნენ. ზოგჯერ კი შუამავლის საუბრის დაწყებამდე თავად ლაპარაკს იწყებდნენ. ამიტომაც შუამავალმა მათ საუბრის დაწყება აუკრძალა[55].

4. ერთხელაც უკეთილშობილეს შუამავალთან ﷺ თემიმის ტომიდან ერთი ჯგუფი მოვიდა. კეთილშობილმა ებუ ბექრმა ؓ, შუამავლის ჯგუფის ლიდერად ქაქა იბნ მაბედის, ხოლო კეთილშობილმა ომარმა ؓ აქრა იბნ ჰაბისის ლიდერად არჩევა შესთავაზეს. ამის გამო კეთილშობილმა ებუ ბექრმა ომარს უთხრა: შენ ეს შემოთავაზება მხოლოდ იმიტომ გააკეთე, რომ ჩემს წინააღმდეგ გემოქმედა? ომარმა ؓ უთხრა, რომ არა, ასეთი რამე სულაც არ მსურდა. საუბარი იმდენად გამწვავდა, რომ კამათი დაიწყეს და შუამავლის წინაშე ხმას აუმაღლეს. სწორედ ამ მოვლენის გამო გარდმოევლინა ზემოთხსენებული აიათი[56].

ლოგიკური თვალსაზრისით ყოველი ჩამოთვლილი მიზეზი სწორია. თუმცა ამათგან რომელია ყველაზე უფრო მართებული, უზენაესი ალლაჰის გარდა არავინ იცის. აღსანიშნავია ის გარემოება, რომ აიათები, დიდი ალბათობით, უმიზეზოდ არ გარდმოვლენილა. პროფესორ-დოქტორი სულეიმან ათეში ამ მიზეზების გარდა სხვა გარემოებებსაც ასახელებს და დასძენს: უეჭველია, რომ მიზეზი უკეთილშობილეს შუამავალ-

---

*55. რაზი, 28/95; ალუსი, 26/133.*

*56. ბუხარი, თეფსირ, 1.*

ზე წინ საქმის გაკეთების, ან რომელიმე საკითხთან დაკავშირებით გადაწყვეტილების მიღების მსურველებს უკავშირდება. როგორც ჩანს, შუამავლის წინაშე განსახილველად რაიმე საკითხი წარუდგენიათ, ან რომელიმე მოვლენასთან დაკავშირებით გადაწყვეტილების გამოტანა იყო საჭირო, თუმცა სანამ ის საუბარს დაიწყებდა, მასზე უწინარეს სხვებს დაუწყიათ თავიანთი აზრების გამოხატვა. ამიტომაც საქციელი, რომელიც არაეთიკური იყო, უზენაესმა ალლაჰმა აღკვეთა.

ზოგადად აღნიშნული წმინდა აიათი, გვასწავლის აკრძალვას, რომელიც რაიმე მოვლენის დროს უკეთილშობილეს შუამავალზე ﷺ წინ სიტყვის თქმას და მისი ნებართვის გარეშე რაიმე მოქმედების შესრულებას ეხება. თუკი წმინდა აიათის გარდმოვლენის მიზეზებზე დავფიქრდებით, გავიგებთ, რომ უზენაეს ალლაჰსა და შუამავალზე წინ სიტყვის უთქმელობა შემდეგნაირად შეიძლება:

1. ყურანისა და სუნნეთისთვის შეუსაბამო სიტყვის არ თქმით[57];

2. რაიმე საკითხის ირგვლივ უზენაესი ალლაჰისა და წმინდა შუამავლისგან ﷺ კანონის მიღების მოლოდინით და საკუთარი აზრის უგულებელყოფი[58];

3. უზენაესი ალლაჰის წიგნის, ანუ წმინდა ყურანის პირველ, ხოლო სუნნეთის მეორე წყაროდ მიღებით[59];

---

*57. მარაღი, თეფსირულ-მერაღი, 9/120, 121.*

*58. ზემახშერი, 4/2.*

*59. მევდუდი, თეფჰიმულ-ყურან, 5/434. მევდუდი ამ თემასთან დაკა - შირებით შემდეგს ამბობს: "ყურანისა და სუნნეთის საწინააღმდეგო ან რომელიმეზე შეუსაბამო გადაწყვეტილება უმმეთის ერთობლივი თანხმობითაც რომ იყოს არ მიიღება."მევდუდი, (ი.ნ.)*

4. სანამ ის არ დართავდა ნებას არ ისაუბრებდნენ, ისინი მხოლოდ მისი ბრძანების მიხედვით მოქმედებდნენ, აღნიშნული აიათიდან გამომდინარე[60], როგორც სიტყვიერად, ასევე მოქმედებითაც ალლაჰისა და შუამავლის წინ სიტყვის არ თქმით[61];

5. როდესაც უკეთილშობილეს შუამავალთან რაიმე საკითხზე საზოგადოდ დაიწყებოდა საუბარი, ისინი მასზე წინ აზრს არ გამოთქვამდნენ. არც იქ, სადაც შუამავალი ﷺ სუფრაზე იქნებოდა მიწვეული, სანამ ის ჭამას არ დაიწყებდა, მანამდე არც სხვა მიირთმევდა, და უფრო მეტიც, თუკი სადმე სამოგზაუროდ წავიდოდნენ ერთად, გამოუვალი ვითარების გარდა, მასზე წინ არ ივლიდნენ[62];

ამ წმინდა აიათის გარდმოვლენის დღიდან ძვირფასი თანამიმდევრები უფრო დაკვირვებულნი გახდნენ. მას შემდეგ ყოველთვის ცდილობდნენ, რომ არცერთ შემთხვევაში მასზე წინ არ ემოქმედათ და არც თავიანთი მოსაზრებები შუამავალზე წინ გამოეხატათ. მაგალითად: ჯერ კიდევ მაშინ, როდესაც უკეთილშობილესმა შუამავალმა გადაწყვიტა, რომ მუაზ იბნ ჯებელი رضي الله عنه იემენის გუბერნატორად დაენიშნა, მას ჰკითხა: *„როგორ აპირებ მმართველობას?“ მან უპასუხა: “ალლაჰის წიგნით”. “ვთქვათ იქ ვერ იპოვო პასუხი მაშინ?” – „შუამავლის სუნნეთით.” -იქაც თუ ვერ იპოვი გამოსავალს, მაშინ როგორ მოიმოქმედებ?’ – “საკუთარი შეხედულებით[63]”* — მიუგო მუაზმა. როგორც ჩანს, მუაზ იბნ ჯებელი საკუთარ მოსაზრებე-

*60. სურა ენბია, 21/27.*

*61. რაღიბ, 599.*

*62. ბურსევი, რუჰულ-ბეიან, 9/62.*

*63. თირმიზი, სუნენ, აჰქამ, 3.*

ბის დროს უზენაესი ალლაჰის წიგნსა და შუამავლის სუნნეთს იწინამძღვრებდა. იმ შემთხვევაში, თუკი იგი თავდაპირველად საკუთარ მოსაზრებას დაასახელებდა, ალლაჰისა და შუამავლის წინ მოქმედებად ჩაეთვლებოდა[64]. გარდა ამისა, როდესაც აღნიშნული აიათი გარდმოევლინა, თანამიმდევრები ალლაჰისა და შუამავლის წინ წასვლის შიშით, მათთვის დასმულ იმ შეკითხვასაც კი არიდებდნენ პასუხის გაცემას, რომლის ცოდნაშიც საუკეთესოდ იყვნენ დარწმუნებული. ისინი ამა თუ იმ შეკითხვის პასუხად ამბობდნენ: *„უზენაესმა ალლაჰმა და შუამავალმა უკეთ იციან“*. უფრო მეტიც, როდესაც საყვარელმა შუამავალმა გამოსამშვიდობებელი ქადაგების დროს თანამიმდევართ ჰკითხა: *ვინ მეტყვის რომელ თვეში ვიმყოფებით ახლაო?* იმის ფიქრით, რომ შესაძლო იყო, შუამავალს ის თვე სხვა სახელით მოეხსენებინა, პასუხის გაცემას დუმილი არჩიეს. ამის შემდეგ მან იქ მყოფთ მიმართა და დასმულ კითხვას თავადვე ასე უპასუხა: *თანამიმდევარნო, ეს ხომ ზილჰიჯჯეს თვეა?* პასუხს ყველა იქ მყოფმა დაემოწმა.

სწორედ ასეთი თავაზიანობით, ზრდილობითა და ღვთისმოსაობით განმსჭვალული ღრმაშინაარსიანი სახით წარმოგვიდგება ისლამი. თანამიმდევრებმა ამ უმაღლეს ჭეშმარიტებას მაშინ ეზიარეს, როდესაც ზემოთ აღნიშნული ღვთიური ბრძანება, მიმართვა და მინიშნება გაიგეს.

და ბოლოს, ისეთ საკითხებთან დაკავშირებით, რომლის შესახებაც უზენაეს ალლაჰსა და შუამავალს ﷺ ნება არ დაურთავთ, აზრის გამოთქმისა და გადაწყვეტილების მიღებისგან თავის არიდებაა საჭირო. უკეთილშობილეს შუამავალს ﷺ ნათქვამის უკეთ

*64. იბნ, ქესირ, 7/345.*

ესმოდა და სიტყვებში ნაგულისხმევი მნიშვნელობაც არაჩვეულებრივად გაეგებოდა თუნდაც ეს სიტყვები გულის სიღრმეში წარმოთქმულიყო[65].

## მის წინაშე ხმამაღალი საუბრისგან თავის შეკავება

يَآ اَيُّهَا الَّذٖينَ اٰمَنُوا لَا تَرْفَعُوٓا اَصْوَاتَكُمْ فَوْقَ صَوْتِ النَّبِيِّ وَلَا تَجْهَرُوا لَهُ بِالْقَوْلِ كَجَهْرِ بَعْضِكُمْ لِبَعْضٍ اَنْ تَحْبَطَ اَعْمَالُكُمْ وَاَنْتُمْ لَا تَشْعُرُونَ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ აუწევთ ხმას შუამავლის ხმაზე მაღლა და არ მიმართოთ მას ისევე ხმამაღლა, როგორც მიმართავთ ერთმანეთს. რომ არ შეიქმნას თქვენი საქმენი ამაოდ და ვერც კი იგრძნოთ თქვენ[66]".**

პირველსავე აიათში, ისე როგორც სიტყვით, ასევე ქმედებით უზენაესი ალლაჰისა და შუამავლის ﷺ წინ წასვლა განვიხილეთ. შემდეგ აიათში კი ნათქვამის მახასიათებელზეა საუბარი და იგი ზედმეტ ლაპარაკს კრძალავს. უზენაესი ალლაჰი აღნიშნულ აიათში ადამიანებს უბრძანებს, რომ შუამავლის წინაშე საუბრისას მასზე ხმამაღლა არ ილაპარაკონ და თავი მოარიდონ საუბრის დროს ერთმანეთში ყვირილს. წინააღმდეგ შემთხვევაში ეუწყათ, რომ კეთილი ქმედებები ფუჭად

*65. ტაბერი, 26/74.*

*66. სურა ჰუჯურათი, 49/2.*

ექცეოდათ. სწორედ ეს არის ის მეორე ხერხი, რომლითაც უზენაესი ალლაჰი მორწმუნეებს თავაზიანობას ასწავლის[67].

აღნიშნული აიათის გარდმოვლენის მიზეზად შემდეგ მოვლენას ასახელებენ: თანამიმდევართაგან საბით იბნ ყაისს ﷺ სმენა სუსტი ჰქონდა, საუბრისას ადამიანები ჩემს ნათქვამს ვერ გაიგებენო და ამიტომაც ხმამაღლა ლაპარაკობდა. იგი როცა უკეთილშობილეს შუამავალს ესაუბრებოდა, ზედმეტად მაღალ ხმაზე ლაპარაკობდა და შუამავალს აწუხებდა.

უკეთილშობილესი შუამავლის წინაშე ხმამაღლა საუბრის აკრძალვის მიზეზი იყო ის გარემოება, რომ ეს მის მიმართ უპატივიცემლობად ჩაითვლებოდა.ვინაიდან უზენაესი ალლაჰი შუამავლის მიმართ პატივისცემას ბრძანებს[68], ამასთან ერთად მორწმუნეებს აუწყებს, რომ გადარჩენის წინაპირობათაგან ერთერთი შუამავალის ﷺ პატივისცემაა.

**„რომელნიც მიჰყვებიან შუამავალს, უმმი ელჩს, ვისზეც ნახავენ დაწერილს თავიანთ თევრათსა და ინჯილში. იგი უბრძანებს მათ კეთილის გაკეთებას და უკრძალავს გასაკიცხს, და ნებას რთავს საამოს და უშლის საძაგელს, და ჩამოხსნის მათ ტვირთსა და ბორკილებს, რომელიც მათთვის იყო. მაშ, რომელთაც იწამეს იგი, მხარში ამოუდგნენ და ეხმარებოდნენ, და**

---

*67. იბნ ქესირი, 7/345.*

*68. სურა ფეთიჰი, 48/ 8, 9,10. აღნიშნული აიათების მნიშვნელობა კი შემდეგია:* ***„უეჭველად, ჩვენ წარგგზავნეთ მოწმედ, მახარობლად და შემგონებლად! რათა ირწმუნოთ ალლაჰი და მისი შუამავალი. შეეწიოთ მას, პატივი დასდოთ და ადიდოთ იგი დილით და საღამოს! უეჭველად, რომელნიც შენ გმორჩილებენ, მხოლოდ ალლაჰს ჰმორჩილებენ...“.***

**გაჰყვნენ ნათელს, რომელიც გარდმოევლინა მასთან ერთად, სწორედ, ეგენი ნეტარნი არიან[69]“.**

მაგრამ უკეთილშობილესი შუამავალის გვერდით ზოგიერთ შემთხვევაში ხმამაღალი ყვირილი ცოდვად არ ითვლებოდა. მაგალითად, საბრძოლო ვითარებაში მის გვერდით ყვირილი არც უპატივისმცემლობად, და არც დაუფასებლობად არ ჩაითვლებოდა. ჰუნეინის ლაშქრობიდან დაბრუნებისთანავე უკეთილშობილესმა შუამავალმა მაღალი ხმის მქონე ბიძა აბბასს გასცა ბრძანება, რომ მუსლიმები შეკრებილიყვნენ[70].

ყვირილი და ხმამაღალი საუბარი ადამიანის დაუფასებლობისა და უპატივცემულობის ფარულ ხასიათსაც ატარებს. შუამავლის ﷺ წინაშე ამ მიზნით ხმამაღალი საუბარი ქუფრად ითვლებოდა[71].

უზენაესი ალლაჰი მორწმუნე ადამიანებს ასწავლიდა, თუ როგორ უნდა მოქცეულიყვნენ შუამავლის წინაშე და მათ აუკრძალა ისეთი ხმამაღალი ტონით ლაპარაკი, როგორითაც ერთმანეთს ესაუბრებოდნენ. აქედან გამომდინარე მისთვის მიმართვა გარკვეული წესების დაცვით უნდა შეესრულებინათ. *„მას საკმაოდ ტკბილი ენით მიმართეთ: ჰეი, მუჰამმედის ნაცვლად — „ალლაჰის შუამავალო“[72]“.* არავის იმაზე უფრო ხმამაღლა არ უნდა ელაპარაკა, ვიდრე შუამავალი საუბრობდა. არ უნდა დავიწყებოდათ, რომ მათ წინაშე ფუჭ და ამაო საკითხებზე არ ესაუბრათ. ამ თვალსაზრისით შუამავალთან საუბარი განსხვავებული

---

*69. სურა არაფი, აიათი 157*

*70. ზამახშერი, 4/4.*

*71. ქურთუბი, 16/307.*

*72. ტაბერი, 26/75; ქურთუბი, 16/306*

უნდა ყოფილიყო სხვა ნებისმიერ ადამიანთან საუბრისგან. კიდევ ერთი ბრძანება, რომელიც უკეთილშობილესი შუამავლის მიმართ ხმადაბლა და თავაზიან მიმართვას გამოხატავს, სურა ნურის 34-ე აიათშია ასახული:

**„ვფიცავ, ჩვენ ზემოვავლინეთ თქვენთვის ცხადი აიათები და იგავები იმათზე, რომელთაც თქვენამდე განვლეს, და შეგონება ღვთისმოშიშთათვის![73]“**

აღნიშნული თავაზიანობა კონკრეტულად შუამავლის ﷺ პერიოდს ასახავს და იმ პერიოდის ადამიანებისთვის სწავლების ხერხია. შემდეგში მოსული შთამომავლობაც ვალდებულია, მის მიმართ ანალოგიური პატივისცემა გმოიჩინოს მაშინ, როცა მის შესახებ საუბარს დაიწყებს, ან მის ნათქვამ სიტყვებს წარმოთქვამს[74].

ზემოთ აღნიშნული ზნეობრივი პრინციპების მიმართ ურჩობა, შესაძლოა, შესრულებული კეთილი ქმედებების ფუჭად ჩათვლის მიზეზი გახდეს. არსებობს იმის ალბათობა, რომ შუამავლის მიმართ უპატივისმცემლობა და ისეთი ქცევა, რომელიც მისი შეწუხების საბაბი გახდება, ადამიანი ურწმუნოებამდე მიიყვანოს. ცხადია, რომ ურწუმუნოება კეთილ ქმედებებს აბათილებს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„... ვინც სარწმუნოებას უარყოფს, უკვე ფუჭია მისი საქმენი[75]...“.** რა თქმა უნდა, ასეთი საქციელი თუ იქნება გაუთვითცნობიერებლად, იგი ცოდვად არ შეფასდება.

---

*73. სურა ნური, 24/34.*

*74. მევდუდი 5/435)*

*75. სურა მაიდე, 5/5*

ამ საკითხთან დაკავშირებით მევდუდი შემდეგს დასძენს: „მოცემულ აიათში უკეთილშობილესი შუამავლის ადგილი, მისი როლი და მნიშვნელობა ნათლად არის ასახული. გარდა შუამავლისა, განურჩევლად თანამდებობისა და სიდიდისა, ვინმეს მიმართ გამოჩენილი უპატივისმცემლობა ურწმუნოებად არ მიიჩნევა. ასეთი საქციელი კი მხოლოდ უხეშობა და უზნეობაა. თუმცა შუამავლის წინაშე შეგნებულად გამოჩენილი თავხედობა იმდენად დიდ ცოდვად ითვლება, რომ შეიძლება მთელი ცხოვრების განმავლობაში ნამოქმედარი კეთილი ქმედებები გააუქმოს და გააქარწყლოს. შუამავლის მიმართ გამოჩენილი პატივისცემა მისი მომვლინებლის მიმართ უზადო პატივისცემის ტოლფასია.

თანამიმდევრები საკმაოდ ყურადღებით იქცეოდნენ და ცდილობდნენ, მის მიმართ არანაირი უყურადღებობა და უპატივისმცემლობა არ გამოეჩინათ. აგრეთვე არც სხვას აძლევდნენ შუამავლის მიმართ უმსგავსო ქცევის უფლებას. უფრო მეტიც, როდესაც აღნიშნული აიათი გარდმოევლინა, კეთილშობილმა ებუ ბაქრმა შემდეგი სიტყვებით გამოხატა შუამავლის მიმართ პატივისცემა: *„ვფიცავ, რომ ამის შემდეგ შენთან ისე ვისაუბრებ, როგორც საიდუმლოს შემნახველი (ან კიდევ ჩურჩულით) მეგობარი*[76]. *კეთილშობილი ომერის გადმოცემის მიხედვით, ერთხელ მან დაინახა, რომ შუამავლის მეჩეთის (მესჯიდი ნებევის) გვერდით ორი პიროვნება ხმამაღალი ტონით საუბრობდა. მაშინვე მათთან ახლოს მივიდა და ჰკითხა: "სადაურები ხართ? თქვენ, იცით თუ არა, რომ ამჟამად სად იმყო-*

---

*76. იბნ ქესირ, 7/346*

*ფებით?" – მიუგეს: „ჩვენ ტაიფელები გახლავართ". ომერმა უთხრა: "ვფიცავ, თქვენ რომ მედინელები ყოფილიყავით, ნამდვილად არ გაპატიებდით[77]." ეს მოვლენა ნათელი დასტურია იმისა, რომ თანამიმდევრები რამდენად პატივისმცემლები იყვნენ შუამავლის მიმართ.*

გარდა ამისა, ცნობილი ჰადისის სწავლულების, ბუჰარისა და მუსლიმის, გადმოცემის თანახმად, აღნიშნული აიათის გარდმოვლენის შემდეგ საბით ბინ ყაისმა თქვა: „მე ჯოჯოხეთის მკვიდრთანგანი ვარ" და სახლში ჩაიკეტა. რამდენიმე ხნის შემდეგ შუამავალმა ﷺ სად ბინ მუაზს ჰკითხა: „საბითი, როგორ არის, ჯანმრთელობას ხომ არ უჩივის?" სადმა მიუგო: "საბითი ჩემი მეზობელია, თუმცა მისი ჯანმრთელობის შესახებ არაფერი ვიცი."ამის შემდეგ სადმა საბითის მოსანახულებლად სახლში მივიდა და მდგომარეობა გამოკითხა. საბითმა მიუგო: „როგორც იცით, ესა და ეს აიათი გარდმოვლინდა[78], ასევე კარგად იცით, რომ თქვენს შორის ყველაზე უფრო ხმამაღალი მოსაუბრე მე ვარ, რაც იმას ნიშნავს, რომ მე ჯოჯოხეთის მკვიდრთაგანი ვარ". ამის შესახებ სადმა შუამავალს მოუყვა. მაგრამ შუამავალის გამოხმაურება სულ სხვაგვარი იყო: „არა, ის სამოთხის მკვიდრთაგანია[79]". აღნიშნული წმინდა ჰადისის გადმომცემი ძვირფასი ენესი დასძენს: „ყოველთვის ვხედავდით, რომ საბითი ჩვენ შორის სეირნობდა ისე, როგორც სამოთხის მკვიდრი. როდესაც იემამეს ბრძოლა დაიწყო და ჩვენ

---

*77. იბნ ქესირ, 7/348*

*78. სურა ჰუჯურათ, 49/2.*

*79. ბუხარი, თეფსირ, 49/1; მუსლიმ, იმან, 187.*

შორის საომარი გადანაწილებები მოხდა, საბით ბინ ყაისი ჯარის რიგებში სუდარა შემოხვეული გამოჩნდა. ამ ბრძოლაში მანამდე იბრძოლა, სანამ ბრძოლის ველზე შეჰიდად დაეცემოდა[80]". აგრეთვე აღსანიშნავია თაბერის მიერ გადმოცემული ჰადისი, რომელშიც წერია: როდესაც აღნიშნული აიათი გარდმოევლინა, საბითი დიდხანს ტიროდა, ბოლოს სახლის სარდაფში შევიდა და მეუღლეს სთხოვა, კარი დაეხურა და გარედან რკინის საკეტები დაედო. ასიმ ბინ ადმა მდგომარეობის შესახებ შუამავალს ﷺ აუწყა. ალლაჰის საყვარელმა შუამავალმა ასიმ ბინ ადი ﷺ საბითთან გაგზავნა, რომელმაც იგი სარდაფიდან გამოიყვანა და შუამავალთან წარადგინა. მაშინ, შუამავლმა ﷺ საბითს ტირილის მიზეზი ჰკითხა: მან მიუგო: "როგორც იცით, მე ხმამაღალი ტონით ვსაუბრობ, ამიტომ ვშიშობ, რომ ეს აიათი ჩემ გამო გარდმოევლინა." ამ დროს უკეთილშობილესმა შუამავალმა ჰკითხა: „არ იქნები თანახმა, რომ ლამაზად იცხოვრო და ღვთის გზაზე ბრძოლით დაასრულო სიცოხლე"? საბითმა გახარებული წამოიძახა: "უსასრულოდ კმაყოფილი ვარ შუამავლის მიერ განდობილი სასიხარულო ამბით, დღეიდან სიტყვას ვდებ, რომ შუამავლის წინაშე ხმას აღარ ავიმაღლებ[81]. ამ მტკიცე გაფრთხილების გამო ღვითისმოსავი თანამიმდევრების გულები დიდი შიშით თრთოდა. ისინი ფრთხილობდნენ, რომ ფუჭად არ ჩაევლო მათ ნამოქმედარ კეთილ საქმეებს. ამიტომაც შუამავლის წინაშე ზედმიწევნით თავაზიანები და მოკრძალებულნი იყვნენ.

---

*80. აჰმედ ბინ ჰანბელი 3/137*

*81. თაბერი, 26/75*

უზენაესი ალლაჰი სურა „ნეჯმის“ მე-3-მე-4 აიათებში ბრძანებს: **„და არც მეტყველებს თავისი ნებით. რამეთუ იგი მხოლოდ შთაგონებაა ზეშთაგონებული“.**

წმინდა ყურანის ცნობილი განმმარტებელი, ისმაილ ჰაქქი ბურსევი, გადმოგვცემს: ერთხელ, როდესაც ჰამმად ბინ ზეიდი ჰადისს გადმოგვცემდა, ერთმა მსმენელთაგანმა გაიცინა. ამან ჰამმად ბინ ზეიდი ძალიან გაანაწყენა და თქვა: “რა მოგივიდათ, ან რას ნიშნავს თქვენი ხმამაღალი საუბარი და სიცილი მაშინ, როცა შუამავალის ჰადისი იკითხება, თქვენ ფიქრობთ, რომ ის მკვდარია, თუმცა არა! ის ცოცხალია.” ამ სიტყვების შემდეგ მან მიატოვა საუბარი და წავიდა[82]. ეს მოვლენა ნათლად გამოხატავს იმას, რომ შუამავლის გარდაცვალების შემდეგაც მის მიმართ თავაზიანობა და პატივისცემა აუცილებელია. უდავოა, რომ შუამავალის მიმართ პატივისცემა გარდაცვალების შემდეგ მის მიერ დატოვებულ სუნნეთებთან მჭიდროდ დაკავშირებასა და ჰადისების მიმართ თავაზიანობაში გამოიხატება.

---

*82. ბურსევი, 9/96*

**მიმართვა, მისი ღირსების შესაბამისად...**

إِنَّ الَّذِينَ يَغُضُّونَ أَصْوَاتَهُمْ عِنْدَ رَسُولِ اللَّهِ أُولَٰئِكَ الَّذِينَ امْتَحَنَ اللَّهُ قُلُوبَهُمْ لِلتَّقْوَىٰ لَهُمْ مَغْفِرَةٌ وَأَجْرٌ عَظِيمٌ

**„უეჭველად, რომელნიც ხმას იმდაბლებენ ალლაჰის შუამავლის წინაშე, სწორედ ეგენი არიან, რომელთა გულებიც ალლაჰმა გამოსცადა ღვთისმოშიშობისთვის. მათთვისაა შენდობა და უდიდესი საზღაური[83]“.**

აღნიშნული სურას პირველი აიათი კრძალავს შუამავლის დაუკითხავად გადაწყვეტილების მიღებას, ხოლო მეორე მის წინაშე ხმამაღალი ტონით საუბარს, ან მისთვის ისეთი ტონით მიმართვას, როგორც რიგით პიროვნებას. ზემოთ მოცემული აიათი გვაცნობს, რომ მათი გულები, ვინც შუამავლის წინაშე ხმადაბალი ტონით საუბრობენ, ღვთისმოსაობაში გამოიცდებიან და სწორედ მათთვის იქნება უდიდესი პატივი და ჯილდო. გადმოცემის თანახმად, ეს აიათი კეთილშობილი ებუ ბექრისა და ომარის ﵄ შესაქებად მაშინ გარდმოევლინა, როდესაც მათ გადაწყვიტეს, რომ მის წინაშე ისეთი ტონით, ჩურჩულით, ესაუბრათ, როგორც მესაიდუმლე მეგობრები. ამასთან ერთად ეს ძვირფასი ქება ვრცელდება ყველა იმ ადამიანზე, ვინც შუამავალის მიმართ აღნიშნულ თავაზიანობას გამოიჩენს და მისდამი ყოველთვის პატივისცემითა და მორჩილებით განიმსჭვალება[84].

*83. სურა ჰუჯურათი, 49/3.*

*84. იბნ აშურ, 26/233.*

უეჭველია, რომ ღვთისმოსაობა უდიდესი წყალობაა. უზენაესი ალლაჰი ადამიანს გამოცდას დაუწესებს და ღვთისმოსაობის გრძნობით აღსავსე განწმენდილ და რჩეულ გულებს უწყალობებს. ღვთისმოსაობას მანამ არ ჩაუნერგავს გულებს, სანამ საამისოდ არ მოამზადებს. იმათი გულები, ვინც შუამავლის წინაშე ხმადაბალი ტონით საუბრობენ, ჯერ გამოსცადა და ღვთისმოსაობის წყალობით შეამკო. ამასთან ერთად ასეთ პიროვნებებს იგი უდიდეს პატიებასა და ჯილდოს ჰპირდება. ეს აიათი გაფრთხილების შემდეგ უდიდეს წამახალისებელ ხასიათს ატარებს[85].

ამ აიათში აუცილებელია აღინიშნოს ის გარემოება, თუ ღვთისმოსაობის გამოცდაში რა არის ნაგულისხმევი. ღვთისმოსაობის გამოცდა გულისხმობს: ადამიანის გულების მორჩილებისა და ღვთისმოშიშობისთვის მომზადებას[86], ცოდვებისგან განრიდებას, გულითადად განწმენდას, ჭეშმარიტი გამოცდით გულწრფელობით აღვსებას[87]. ყურანის განმმარტებელი ელმალილი ჰამდი იაზირი კი „გულების ღვთისმოსაობით გამოცდას“ შემდეგნაირად განმარტავს: „უზენაესმა ალლაჰმა ადამიანებისთვის სიტყვა „ღვთისმოსაობა“ საჭიროდ მიიჩნია და სხვადასხვა ხერხით ისინი ღვთისმოსაობას შეაჩვია“[88].

ეს იმას ნიშნავს, რომ ძვირფასმა თანამიმდევრებმა უზენაესი ალლაჰის მიერ მათთვის დაწესებული გამოცდა წარმატებით გადალახეს და მათ გულებში უზენაესი ალლაჰის შიშმა დაისადგურა, ეს ალლაჰისა და

---

*85. სეიდ ქუთუბ, 6/3340.*

*86. ტაბერი, 26/76.*

*87. ზეჯაჯ, 5/33.*

*88. ელმალილი, 7/ 190, 191.*

შუამავლის მიმართ პატივისცემით აღსავსე გულებით დაამტკიცეს. ასე აშკარა გახდა იმ გულების მდგომარეობა, რომლებიც შუამავლის სიყვარულისგან, მის მიმართ პატივისცემისა და ღვთისმოსაობისგან შორს დგანან. შუამავლის წინაშე ხმის ამაღლება არა მარტო აშკარა უხეშობა, არამედ იმის მაჩვენებელიც არის, რომ მათი გულები ღვთისმოსაობისგან შორს არის[89]. უზენაესი ალლაჰი აქებს მათ, ვინც შუამავლის წინაშე ხმადაბლა საუბრობს და თავაზიანია[90].შემდეგი აიათი კი ახასიათებს ისეთ ადამიანებს, ვინც აღნიშნულ თავაზიანობას არ ითავისებს და მას უგუნურებად მიიჩნევს.

اِنَّ الَّذٖينَ يُنَادُونَكَ مِنْ وَرَٓاءِ الْحُجُرَاتِ اَكْثَرُهُمْ لَا يَعْقِلُونَ

وَلَوْ اَنَّهُمْ صَبَرُوا حَتّٰى تَخْرُجَ اِلَيْهِمْ لَكَانَ خَيْرًا لَهُمْ وَاللّٰهُ غَفُورٌ رَحٖيمٌ

**„უეჭველად, რომელნიც მოგიხმობენ შენ ოთახების გარედან, უმრავლესობას მათგან არაფერი გაეგებათ! და რომ მათ მოეთმინათ, ვიდრეღა მათთან გამოხვიდოდი, მათთვისვე იქნებოდა უკეთესი, რამეთუ ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია[91]“.**

მე-4 აიათში ხსნებულ „ოთახებში“ ნაგულისხმევია უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ ბედნიერების კერა, რომელიც სულ ცხრა ოთახისგან შედგებოდა და თითოეული ოთახი თავის ძვირფას ცოლებს ეკუთვნოდათ. ეს ოთახები ხურმის ტოტებით იყო აგებული და

*89. მევდუდი, 5/435.*

*90. იბნ ქესირ, 26/139.*

*91. სურა ჰუჯურათი, 49/4-5.*

ხის სახლს წარმოადგენდა. კარების თავზე შავი ბეწვის ქსოვილი ჰქონდა ჩამოფარებული[92].

ამ საკითხთან დაკავშირებით არსებობს ჰასან ელ ბასრის შემდეგი გადმოცემა: კეთილშობილი ოსმანის ﵁ ხალიფობის პერიოდში შუამავლის ცოლების ოთახებში შევდიოდი, ოთახები იმდენად დაბალი იყო, რომ ჭერში ხელით ვწვდებოდი. ოთახები შემდეგში ველიდ ბინ აბდულმელიქის თაოსნობით დაანგრიეს და ალლაჰის შუამავლის მეჩეთს შეუერთეს. იმავე დღეს საიდ ბინ ელ მუსაიიბმა ასე თქვა: "ნეტავ ისინი არსებულ ძველ მდგომარეობაში დაეტოვებინეს და ახალ შთამომავლობას, ან უცხო ქვეყნებიდან ჩამოსულებს ენახათ, თუ რამდენად უბრალოდ ცხოვრობდა სამყაროს წყალობად მოვლენილი შუამავალი. მისი ცხოვრების პირობების დანახვა ადამიანების ქონების მოხვეჭის უსაზღვრო სიყვარულს შეაჩერებდა[93].



ზემოთ მოცემული აიათები სწორედ მაშინ გარდმოევლინა, როდესაც უკეთილშობილესი შუამავალი სახლში ისვენებდა და ამ დროს ხალხის ერთმა ნაწილმა ეზოდან ხმამაღალი ძახილით შეაწუხა[94]. ეს ხალხი „ო მუჰამმედ, ო მუჰამმედ" მსგავსი შეუსაბამო შეძახილებით მის გარეთ გამოსვლას ითხოვდა. სინამდვილეში არცერთი ხელმწიფის მისამართით ასეთი სახის შეძახილებით არ შეიძლებოდა მიმართვა, რადგან ასეთი მიმართვა თავხედობად ითვლებოდა. არსე-

*92. ალუსი, 26/139.*

*93. იბნ საად, ეთ-თაბაქათულ-ქუბრა; 1/499; ელმალილი, 7/191.*

*94. ვაჰიდი, 259.*

ბობს გამონაკლისი, როდესაც ვედრებას აღვავლენთ, მაგალითად: ო, ალლაჰ! ო, გამჩენო![95]

ეს აიათი იმდროინდელი არაბების და განსაკუთრებით უდაბნოში მცხოვრები ბედუინების ქცევების შესახებ გვაწვდის ცნობებს. ისინი უხეში ხალხი იყვნენ და ქცევის ნორმები არ იცოდნენ, არც უფროსების მიმართ იჩენდნენ პატივისცემას. ზოგადად ასეთივეა იმ საზოგადოების ხასიათი და ზნეობა, რომელსაც განათლება არ აქვს მიღებული და უხეშ გარემოში იზრდება[96].

მაგრამ ისინი, ვინც უკეთილშობილესი შუამავლის საუბრებს ესწრებოდნენ, მისი პრინციპების შესაბამისად მოქმედებდნენ. მათ ძალიან კარგად იცოდნენ, რომ შუამავალი ისლამის საკმაოდ რთულ მქადაგებლურ მისიას ასრულებდა და გამომდინარე აქედან იგი აუცილებლად საჭიროებდა დასვენებას. გარდა ამისა, მას გარკვეული დრო ოჯახის წევრებისთვისაც უნდა დაეთმო. ამოტომაც, როდესაც ისინი უკეთილშობილეს შუამავალთან შესახვედრად მოვიდოდნენ, მის გამოსვლას ეზოში დაელოდებოდნენ და, გარდა სასწრაფო საქმისა, მას არ შეაწუხებდნენ.

მაგრამ არაბი საზოგადოება იმ პერიოდში, ასეთი აღმზრდელობითი პრინციპებისგან შორს იყო. როცა შუამავალთან შესახვედრად მივიდოდნენ, სრულებით არ ფიქრობდნენ იმაზე, რომ მას დასვენება სჭირდებოდა თუ არა. მათ სურდათ, რომ შუამავალი დღედაღამ მათით ყოფილიყო დაკავებული და გამუდმებით აწუხებდნენ. ისინი არაბეთის შემოგარენიდან მოსული ბედუინები იყვნენ. ისინი, ისე მივიდოდნენ შუამავლის

---

*95. რაზი, 28/100.*

*96. ათეშ, 8513, 514.*

სახლთან და დაიწყებდნენ ძახილს, რომ წინასწარ ამბავსაც კი არ შეატყობინებდნენ. მიუხედავად იმისა, რომ ასეთი ქცევები შუამავალს ნამდვილად აწუხებდა, იმათი ბუნებიდან გამომდინარე არაფერს ამბობდა. მაგრამ ბოლოს უზენაესმა ალლაჰმა გაითვალისწინა მისი მდგომარეობა და ისინი გააფრთხილა: სანამ შუამავალი გარეთ არ გამოვიდოდა, მანამდე ის არ შეეწუხებინათ.[97]

უზენაესი ალლაჰი მათ, ვინც შუამავალის ცოლების ოთახების წინ დგებოდნენ და მას აწუხებდნენ, მათ ცუდ ხასიათს გვამცნობს. ასეთი ადამიანების ხმას სხვადასხვა პირუტყვის მიერ თავიანთი შვილების მოხმობის ხმას ადარებს. აღნიშნულ აიათში, უზენაესი ალლაჰი მათ უზნეო შეძახილებს პირუტყვის ხმასთან აიგივებს და ასეთი სახის საქციელს კატეგორიულად ძრახავს[98].

იმ შემთხვევაში, თუ ეს ადამიანები მოითმენდნენ და შუამავლის გარეთ გამოსვლას დაელოდებოდნენ, ეს მათთვის, რაღა თქმა უნდა, საუკეთესო იქნებოდა. თუმცა, სამწუხაროდ, ასე არ მოიქცნენ, მის მიმართ დაფასება და თავაზიანობა არ გამოიჩინეს, ამ ყველაფრის შემდეგ თუ მოინანიებენ უეჭველად უზენაესი ალლაჰი მპატიებელია[99].

უზენაესმა ალლაჰმა, მორწმუნეებს შუამავლის მისამართით სიტყვა **„რაინა-“**ს (დაგველოდე, თვალყური გვადევნე, ნუ აჩქარდები) გამოყენება აუკრძალა. მუსლიმები ასეთნაირ მიმართვას, როგორც ერთმანეთის, ისე შუამავლის მისამართითაც იყენებდნენ. აქვე აღს-

*97. მევდუდი, 5/437.*

*98. რაზი, 28/101.*

*99. ტაბერი, 26/78.*

ანიშნავია, რომ იუდეველები სიტყვა „რაინას“ წარმოთქმის მაგივრად მსგავსი შინაარსის სიტყვას, „რაღინას“ იყენებდნენ, რომლის მნიშვნელობაც არის “ჩვენი მწყემსი”. ისინი ამ სიტყვას შეუარცხყოფისა და დაცინვის მიზნით იყენებდნენ უკეთილშობილესი შუამავლის მისამართით[100]. სწორედ ამიტომ, უზენაესმა ალლაჰმა სურა ბაყარას 104-ე აიათი გარდმოავლინა, რომელშიც ნაბრძანებია: **„რაინა“ არ თქვათ, „უნზურნა“ თქვით**[101]. ასე მის მიმართ უმსგავსო მიმართვის ფორმა აიკრძალა. სწორედ ეს მოვლენა ასახავს ნათლად იმ გარემოებას, რომ უზენაესი ალლაჰი რამდენად დიდად აფასებდა სამყაროს წყალობად მოვლენილ შუამავალს. ეს მაგალითი უნდა იყოს თითოეული მორწმუნისთვის, რომ მას სათანადო პატივი უნდა მივაგოთ და მისი სუნნეთი ცხოვრებაში შეძლებისდაგვარად შევასრულოთ.

## შუამავლის მიმართ მორჩილება

სურა ჰუჯურათის 1-5 აიათში ნათლად არის განმარტებული ის საკითხი, თუ როგორი თავაზიანობით უნდა მოვიქცეთ შუამავლის წინაშე. მოცემული აიათები კრძალავს, გარკვეულ საკითხებში, მისი ნებართვის გარეშე მოქმედებას, მის წინაშე ხმამაღალი ტონით საუბარს, ბრძანებს სათანადო ფორმაში მიმართვას. ეს მის წინაშე ზნეობის ნორმების მხოლოდ ნაწილია. აღსანიშნავია, რომ მის მიმართ თავაზიანობა და პატივისცემა სრულყოფილი, მხოლოდ მასზე მორჩილებით იქნება შესაძლებელი.

---

*100. რაზი, 3/203*

*101. ბაყარა, 2/104*

უზენაესი ალლაჰი უკეთილშობილესი შუამავლის მიმართ მორჩილებას გვიბრძანებს. წმინდა ყურანში ალლაჰზე მორჩილების ბრძანებას ხშირად შუამავალზე მორჩილება თან მოსდევს. ბრძანება უფრო მეტად ერთსა და იმავე აიათში მოიხსენიება. უზენაესი ალლაჰის მიერ მისთვის მორჩილების ბრძანების შემდეგ შუამავალის მორჩილებისკენ მოწოდება მიანიშნებს იმას, რომ ჯერ ალლაჰის წინაშე მორჩილება გვმართებს, ხოლო შემდეგ კი შუამავალის წინაშე, ვინაიდან სამყაროს წყალობად მოვლენილი შუამავლის მიმართ გამოჩენილი მორჩილება უზენაესი ალლაჰის წინაშე მორჩილებასთან ერთად არის ხსენებული. წმინდა აიათში ალლაჰი გვაუწყებს: **„ვინც ჰმორჩილებს შუამავალს, უეჭველად, ის ალლაჰის მორჩილია. და ვინც შეგაქციოს სახე, მაშ, არ წარგვიგზავნიხარ შენ მათდა გუშაგად![102]“**

როგორც ვიცით, ელჩის მიმართ მორჩილება ხელმწიფის წინაშე მორჩილების ტოლფასია[103]. ელჩის პატივისცემა არა მის პატივისცემას, არამედ მისი გამომგზავნის პატივისცემას ნიშნავს, რომელიმე სახელმწიფოს ელჩის უარყოფა იმ ქვეყნისა და მისი კანონების უარყოფის ტოლფასია. ანალოგიურად, უზენაესი ალლაჰის ელჩის, ანუ შუამავლის უარყოფა, მის წინაშე გამოხატული უპატივისმცემლობა ურწმუნოებაა. ისინი, ვინც უზენაესი ალლაჰის მიერ მოვლინებული შუამავლის წინაშე მორჩილებას უარყოფენ, ღვთისმსახურებასა და ალაჰის მორჩილებასაც უარყოფენ. უზენაეს ალლაჰს არ უყვარს ურწმუნოები და მისთვის მიუღებელია უარყოფის ნებისმიერი ფორმა.

---

*102. სურა ნისა აიათი 80*

*103. ელმალილი, 3/34.*

უზენაესი ალლაჰის კმაყოფილების დამსახურება მხოლოდ შუამავალის მორჩილებით არის შესაძლებელი. ამიტომაც უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„უთხარი შენ: თუ გიყვართ ალლაჰი, გამომყევით მე, რომ ალლაჰმა შეგიყვაროთ თქვენ და შეგინდოთ ცოდვები თქვენი, რადგან ალლაჰი შემწყნარებელი და მწყალობელია! უთხარი შენ: დაემორჩილეთ ალლაჰს და შუამავალს! ხოლო თუ ზურგს აქცევენ, უეჭველია, რომ ალლაჰს არ უყვარს ურწმუნონი[104]“.**

ეს ნათლად ასახავს იმ მიზანს, თუ რისთვის უნდა გამოვიჩინოთ შუამავლის წინაშე მორჩილება, ის ხომ რელიგიის მქადაგებელი, ჭეშმარიტებისა და ბრძანებების მაუწყებელი შუამავალია.

აქვე უნდა აღინიშნოს ის გარემოება, რომ შუამავლის წინაშე მორჩილება მხოლოდ მის მიერ მოტანილის აღიარებითა და მისი სუნნეთის შესრულებით იქნება შესაძლებელი. მისი მოტანილი კი უეჭველად წმინდა წიგნი ყურანი და სუნნეთია. ეს საკითხი ენეს იბნ მალიქის მიერ გადმოცემულ ჰადისში ნათლად არის განმარტებული: *„მე თქვენ ორ მნიშვნელოვან ამანათს გიტოვებთ. თუკი ამ ორ ამანათს მტკიცედ ჩაეჭიდებით, არასდროს ასცდებით სწორ გზას. ეს ორი ამანათი კი ალლაჰის წმინდა წიგნი და შუამავლის სუნნეთია[105]“.* უკეთილშობილესი შუამავლის მიერ მოტანილის აღიარება და ცხოვრებაში გათავისება უზენაესი ალლაჰის ბრძანებაა. ამ საკითხთან დაკავშირებით უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„რა ალაფიც ალლაჰმა მოჰმადლა თავის შუამავალს სოფელთა მკვიდრთაგან, ალლაჰს ეკუთვნის, ასევე შუამავალს, ნათესავებს, ობლებს, უპოვრებს და**

---

*104. სურა ალი იმრანი აიათი 31-32*

*105. მალიქ იბნ ენეს, მუვატტა, ქადერ, 3.*

**მოგზაურებს. რომ არ ერგუნოს იგი ქონება მდიდარს თქვენ შორის. და რაც მოგცათ თქვენ შუამავალმა, აიღეთ იგი; ხოლო რაც აგიკრძალათ, თავი შეიკავეთ მისგან. გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი მკაცრსაზღაურიანია[106]!“**

ზემოთ მოცემული აიათისა და ჰადისის მნიშვნელობა იმდენად აშკარაა, რომ განმარტებას აღარ საჭიროებს.

წმინდა ყურანი შუამავლის ﷺ მიმართ მორჩილებას და მის მიერ მოტანილის ჭეშმარიტებას ბრძანებს[107].

ყველა ზემოთ ჩამოთვლილი ბრძანებები, უკეთილშობილესი შუამავლის წინაშე მორჩილებას, მის სუნნეთთან მჭიდრო კავშირსა და მის ჭეშმარიტებას მოგვიწოდებს. ამ ყველაფერთან ერთად მისი სიყვარული აუცილებელია. თემასთან დაკავშირებით უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„უთხარი: თუ მამები თქვენი, და შვილნი თქვენი, და ძმები თქვენი, და მეუღლენი თქვენი, და წრენი თქვენი, და ქონება, რომელიც მოაგროვეთ, და ვაჭრობა, რომლის შეფერხებაც გაშინებთ, და საცხოვრებელი სახლები, რომელიც კმაყოფილებას გგვრით, უფრო საყვარელია თქვენთვის, უფრო ძვირფასია ალლაჰზე და მის შუამავალზე და მის გზაზე ბრძოლაზე, მაშ, დაელოდეთ, სანამ ალლაჰის ბრძანება მოევლინებოდეს. ხოლო ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე უკეთურ ხალხს![108]“**

---

*106. სურა ჰაშრი, აიათი 7*

*107. შუამავალზე მორჩილების შესახებ დამატებით ნახეთ აიათები: სურა ნისა, 4/59,65; სურა აჰზაბი, 33/36 და ასევე შუამავალზე მორჩილების მბრძანებელი სხვა აიათები.*

*108. სურა თევბე, აიათი 24*

აგრეთვე შუამავალი გვამცნობს: *„ის, ვისთანაც ეს სამი თვისება ერთად მოიყრის თავს, რწმენის სიტკბოებას შეიგრძნობს: ვისაც უზენაესი ალლაჰი და შუამავალი ყველაზე და ყველაფერზე მეტად ეყვარება, რასაც შეიყვარებს, მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილებისთვის ეყვარება. ისე, როგორც არ სურს ჯოჯოხეთში ჩავარდეს, ასევე არ უნდოდეს ურწმუნოებაში დაბრუნება[109].“* ზემოთხსენებული ჰადისები გვაუწყებს, რომ ვალდებულნი ვართ გვიყვარდეს, პატივს ვსცემდეთ და ვემორჩილებოდეთ ქვეყნიერების წყალობად მოვლენილ მუჰამმედ შუამავალს ﷺ.

## შუამავლისადმი გამოჩენილი პატივისცემის გამოხატვა, მორწმუნეთა შორის ურთიერთობაში

აქამდე განვიხილეთ ის საკითხები, რომლებიც უკეთილშობილესი შუამავლის წინაშე ქცევითი ნორმების საფუძვლებს შეეხებოდა, შევისწავლეთ, თუ როგორ უნდა გამოვიჩინოთ მის წინაშე მორჩილება. ყველაფერ ამის შემდეგ იბადება კითხვა: უკეთილშობილეს შუამავალთან დაკავშირებით გარდმოვლენილი ის აიათები, რომლებიც მორწუნეებს მასთან ურთიერთობის დროს ქცევით ნორმებს ასწავლიდა და შესაბამის მოქცევას ავალდებულებდა, მხოლოდ შუამავლის სიცოცხლის პერიოდს მოიცავს, გამომდინარე იქედან, რომ დღეს შუამავალი ჩვენს შორის არ არის, აღნიშნულ აიათებს ძალა დაკარგული აქვს თუ იგი „ბედნიერების ეპოქის“ შემდეგაც ასწავლის მუსლიმებს რაიმეს?

---

*109. ბუჰარი, იმან, 9.*

უპირველეს ყოვლისა, უნდა აღინიშნოს, რომ წმინდა ყურანი, მთელი თავისი ბრძანებებითა და აკრძალვებით, დასაბამიდან ქვეყნიერების დასასრულამდე, ყოველი ეპოქისა და სრულიად კაცობრიობისთვის გარდმოვლენილი უკანასკნელი ღვთიური კანონების კრებულია. წმინდა ყურანის განსაკუთრებული თვისება ის არის, რომ მასში არსებული კანონები ყოველი დროისა და გარემოების ადამიანების მოთხოვნებს აკმაყოფილებს. მოცემული აიათები, უკეთილშობილესი შუამავალის მიმართ ქცევითი ნორმების სწავლებასთან ერთად გვასწავლის იმასაც, თუ როგორ უნდა მოვიქცეთ მუსლიმების, დედ-მამის, სწავლულების, ძვირფასი ადამიანების, რელიგიური საქმეებით დაკავებული პირებისა და მოხუცების წინაშე[110]. ე. ი. აღნიშნული აიათები სრულიად მუსლიმებს გვასწავლის, როგორც შუამავალის წინაშე პატივისცემას, ასევე გვასწავლის უფროსების დაფასებას, მათი სიტყვების გათავისებას და მათ წინაშე თავაზიან საუბარს. მაგრამ ეს ყველაფერი მათთვის ქარაგმულად აიხსნა. უდავო სინამდვილეა, რომ სულიერი ფასეულობითა და თანამდებობრივად მაღალი წოდების პირების მიმართ ქცევები შეუძლებელია ერთნაირი იყოს, ეს თავაზიანობის საწინააღმდეგოა[111]. ყველა პიროვნებას თავისი დონის მიხედვით უნდა მოვექცეთ. ამ ღრმაშინაარსიანი წინადადებებიდან გამომდინარე, შუამავალის წინაშე გამოჩენილი პატივისცემა, მორწმუნეთა შორის ურთიერთობებში გამოვლენის კონტექსში, საკითხი ორ მუხლად უნდა განვიხილოთ:

---

*110. გასსას, აჰქამულ ყურან, 5/277*

*111. მევდუდი, 5/435*

## 1. პატივისცემის გამოვლენა შუამავლის მემკვიდრეებისა და სწავლულების წინაშე

უკეთილშობილესი შუამავალი გვასწავლის, რომ *სწავლულები შუამავლის მემკვიდრეები არიან*[112]. გამომდინარე აქედან, შუამავლის მიმართ გამოჩენილი პატივისცემა სწავლულების მიმართაც უნდა გამოვიჩინოთ, ვინაიდან ისინი სხვა დანარჩენი ადამიანების მსგავსნი არ არიან. როგორც უზენაესი ალლაჰი გვამცნობს: **„განა თანასწორნი არიან განსწავლულნი და უვიცნი?[113]“** გარდა ამისა **„ აღამაღლებს ალლაჰი, რომელთაც ირწმუნეს თქვენგან და რომელთაც ებოძათ ცოდნა ხარისხებით[114]”.** უკეთილშობილესი შუამავალი ერთ-ერთ ჰადისში გვამცნობს: *„სწავლულის, ღვთისმსახურის წინაშე უპირატესობა, მთვარის, ვარსკვალების წინაშე უპირატესობის ტოლია[115]“.*

*მაშ ასე, მათ, ვინც ცოდნა შეიძინეს, შუამავლის მემკვიდრეობის დიდი წილი მიიღეს*[116]. ზემოთ მოყვანილი რამდენიმე აიათი სწავლულების უპირატესობა-

---

*112. ებუ დავუდ, ილიმ, 1*

*113. სურა ზუმერი 39/9*

*114. სურა მუჯადილე 58/11*

*115. თირმიზი, ილიმ, 19. დარიმი, მუქადდიმე, 32.*

*116. თირმიზი, ილიმ ი.ნ.*

ზე მიგვითითებს. ამიტომაც შუამავლის მემკვიდრეების, როგორც ცოდნის დაუფლებით აღმატებული სწავლულების მიმართ პატივისცემაა საჭირო. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ შუამავალი სწავლულების მიმართ პატივისცემას, მათ ხშირ მონახულებასა და მათთან ერთად ბევრი დროის გატარებას გვირჩევდა. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა ჰადისში ნათქვამია: *„ის, ვინც სწავლულს შეხვდება, თითქოს მე შემხვდა, ვინც მათ მოინახულებს, თითქოს მე მომინახულა, ხოლო მათთან ერთად ყოფნა, ჩემს მეჯლისში ყოფნის ტოლფასია*[117]*.“* როგორც წმინდა შუამავლის ﷺ წინაშე უზნეობა თავხედური საუბარია, ასევე მიუღებელია მსგავსი საუბარი სწავლულების წინაშე[118].

ამ საკითხთან დაკავშირებით ბურსევი შემდეგ განმარტებას აკეთებს: „ჭეშმარიტი მორწმუნე საკუთარ შეხედულებას, მოსაზრებასა და გონებას, თავის მასწავლებელსა და შუამავლზე მაღლა არ დააყენებს”. სურა ჰუჯურათის პირველ აიათში გამოთქმული აზრი: „ალლაჰის შუამავალს წინ არ გაუსწრათ“, სწავლულებსაც გულისხმობს.

ებუ ოსმან ელ მაღრიბი გადმოგვცემს: „სწავლულებისა და უფროსების წინაშე თავაზიანს, უზენაესი ალლაჰი ამქვეყნად და საიქიოში მაღალ საფეხურებზე აამაღლებს“. როგორც შუამავლის წინაშე თავაზიანო-

---

*117. ჰინდი, ქენზულ-უმმალ, 10/28883.*

*118. ქურთუბი, 16/307.*

ბა და თავმდაბლობაა აუცილებელი, ასევეა საჭირო სწავლულების წინაშეც, რომლებიც მისი სუნნეთით მოქმედებენ. არიან ისეთი სწავლულები, რომლებიც ცოდნის გაღრმავების მიზნით მასწავლებლის კარს მიადგებიან, თავაზიანობისა და თავმდავლობის გამო კარზე ვერ დააკაკუნებენ. ისინი მასწავლებლების სახლიდან გარეთ გამოსვლას დაელოდებიან. ებუ უბეიდ ყასიმ იბნ სელლამი ამბობს: „არასოდეს არცერთი სწავლულის კარზე არ დამიკაკუნებია". **„უეჭველად, რომელნიც მოგიხმობენ შენ ოთახების გარედან, უმრავლესობას მათგან არაფერი გაეგებათ! და რომ მათ მოეთმინათ, ვიდრეღა მათთან გამოხვიდოდი, მათთვისვე იქნებოდა უკეთესი...[119]"** აღნიშნული აიათის მნიშვნელობიდან გამომდინარე მის გარეთ გამოსვლას სიამოვნებით ველოდებოდი."

აღნიშნული ყოველი გამოხატულება, სწავლულების მიმართ პატივისცემას ამტკიცებს. როგორც შუამავლის წინ წასვლა, ისე მისი ნების გარეშე გადაწყვეტილების მიღება, მის წინაშე ხმამაღალი ტონით საუბარი და მისთვის უბრალო ადმიანის მსგავსად მიმართვა შეუფერებელია, ასევე მსგავსი საქციელის სწავლულების მიმართ გამოხატვაც მიუღებელია. ამგვარად, შუამავლისა და მისი მემკვიდრეების, სწავლულების წინაშე გამოჩენილი პატივისცემა მოსაწონი საქციელია.

---

*119. სურა ჰუჯურათი, აიათი 4-5.*

## 2. სხვა ადამიანების წინაშე პატივიცემის გამოხატვა

ამ აიათებმა არამარტო იმდროინდელი ადამიანებისთვის, არამედ ყველაზე ცივილიზებულ საზოგადოებისთვისაც კი ცხოვრებაში გასატარებელი ქცევითი ნორმები მოიტანა. უფროსების წინაშე თავაზიანად მოქცევა, მათ წინაშე ხმადაბალი ტონით საუბარი, სწავლულზე საკუთარი სახლის ეზოში თავაზიანად დაძახება, მისი ზედმეტი შეწუხებისგან მორიდება, ადამიანებისთვის გასათავისებელი ის ქცევითი ნორმებია, რომლებსაც სწავლულებისა და უფროსების წინაშე უნდა მიექცეს დიდი ყურადღება[120]. შუამავალი მუჰამმედი ﷺ გვასწავლის, რომ იგივე პატივისცემა, რომელსაც სწავლულების მიმართ ვიჩენთ, ჩვეულებრივი ადამიანების წინაშეც უნდა გამოვიჩინოთ. მორწმუნეები, როგორც მუჰამმედ შუამავლის ﷺ უმმეთი (ხალხი), ერთმანეთთან თავაზიანად უნდა მოიქცნენ. ამას როგორც უზენაესი ალლაჰი, ასევე ქყვეყნიერებას წყალობად მოვლენილი შუამავალიც ﷺ გვავალებს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„უეჭველად, ალლაჰი ბრძანებს სამართლიანობას, სიკეთის კეთებას და ნათესავებზე დახმარებას. და კრძალავს სიძვას, გასაკიცხ ქმედებებს და უსამართლობას. იგი შეგაგონებთ თქვენ, ეგების გულისხმაჰყოთ![121]"**

*120. ათეშ, 8/514.*

*121. სურა ნაჰლი, 16/90.*

**„მტკიცედ ჩაეჭიდეთ ყველანი ალლაჰის (რწმენის) თოკს, და არ დაიყოთ[122]“.**

ეს აიათები სიკეთის მოწოდებისა და ბოროტების აკრძალვისკენ მოგვიწოდებს. ამასთან ერთად, ადამიანებს ერთად დგომისა და ერთსულოვნებისკენ მოუწოდებს. შეუძლებელია ილაპარაკო ერთიან და ერთსულოვან საზოგადოებაზე მაშინ, როცა ერთმანეთის მიმართ პატივისცემა და დაფასება არ იქნება.

ადამიანებმა, მაშინაც კი, როცა ერთმანეთს ესაუბრებიან, ხმის ტონი არ უნდა აიმაღლონ. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა ყურანში თვალსაჩინო დარიგება არსებობს. უზენაესი ალლაჰი სურა ლოყმანის მე-19 აიათში ბრძანებს: **„იარე მოზომილი ნაბიჯით, ხმა დაიმდაბლე! უეჭველად, ყველაზე უსიამოვნო ხმა ვირის ხმაა[123]“**. ამ აიათში გაცხადებულია, რომ ხმამაღალი და თავხედური საუბარი ზნეობის საზღვრებს სცდება. აგრეთვე უზენაესი ალლაჰი სურა ფეთიჰის 29-ე აიათში გვაუწყებს, რომ **მორწმუნეები ერთმანეთის მიმართ მოწყალენი, ხოლო ურწმუნოების წინაშე კი საკმაოდ მკაცრი და მრისხანენი არიან[124]**. მორწმუნეები ერთმანეთს ყოველთვის თავაზიანობითა და გაგებით უნდა მოექცნენ.

როდესაც მორწმუნეები ერთმანეთს ეძახიან, თბილი და ტკბილი ენით უნდა მოუხმონ. აიათში ნათქვამია: **„შუამავალს ნუ მიმართავთ ისე, როგორც ერთმანეთს მიმართავთ. ალლაჰი უწყის თქვენგან იმათ, რომელნიც მალვით, შეფარვით მიდიან. დაე, გაფრთხილდნენ ისინი, რომელნიც მის ნებას ეწინააღმდეგე-**

*122. სურა ალი იმრანი, 2/103.*

*123. სურა ლოყმანი, 31/19*

*124. სურა ფეთიჰი, 48/29*

**ბიან, რომ არ დაატყდეთ თავს განსაცდელი, ან მწარე სასჯელი![125]“** ამ აიათში არ შეიძლება იგულისხმო ის, რომ მორწმუნეებს ერთმანეთის მიმართ შეუფერებელი და არასასიამოვნო ზედმეტსახელებით მიმართვის უფლება გააჩნიათ. ყურანში სურა ჰუჯურათის მე-11 აიათში ნათქვამია: **„არ მოუხმოთ ერთმანეთს შეურაცხმყოფელი მეტსახელებით[126]“**. ეს ბრძანება კი უხამსი ზედმეტსახელის დარქმევას კრძალავს. გარდა ამისა, მორწმუნის მიერ მორწმუნე სულიერი ძმის დაცინვა, მისთვის შეურაცხყოფის მიყენება აკრძალულია.

გარდა ზემოთ ჩამოთვლილისა, უზენაეს ალლაჰს სურს, რომ ადამიანები ერთმანეთის მიმართ კარგი ურთიერთობებით სარგებლობდნენ. ის ბრძანებს, რომ **„კეთილი სიტყვა და მიტევება უკეთესია ისეთ მოწყალებაზე, რომელსაც თან ახლავს წყენა. და ალლაჰი ყოვლადმდიდარია, შემწყნარებელია[127]“**. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ უზენაესი ალლაჰი არა მარტო ადამიანების, არამედ ყველა ცოცხალი არსების მიმართ კეთილი მოქმედებისკენ მოგვიწოდებს. მაგალითად; ფარაონის მიმართაც, რომელმაც იმდენად გაამაყდა, რომ ღმერთობაზეც კი პრეტენზია გამოაცხადა, უზენაესი ალლაჰი მუსა შუამავალს ლამაზი სიტყვით მიმართვას ურჩევდა. **„ასე რომ, უთხარით მას რბილი სიტყვა, ეგების შეიგნოს, ან შეშინდეს![128]“** ამასთან ერთად, უზენაესმა ალლაჰმა აკრძალა ისეთი ქცევები,

---

*125. სურა ნური, აიათი 63;*

*126. სურა ჰუჯურათი, 49/11.*

*127. სურა ბაყარა, აიათი, 263*

*128. სურა ტაჰა აიათი 44*

რომლებიც თავაზიანობასა და პატივისცემას ზიანს მიაყენებს და ადამიანებს შორის მტრული დამოკიდებულების მიზეზი გახდება. აქვე გვაუწყებს, რომ ყველა მორწმუნე ერთმანეთის სულიერი ძმაა და არცერთ მათგანს სხვაზე მეტი უპირატესობა არ გააჩნია, გარდა ღვთისმოსაობისა.

აიათებში მოცემული სიყვარულისა და პატივისცემის ძირითად თვისებათაგან ერთ-ერთი პატარების მიმართ გულისხმიერება და უფროსების წინაშე მორჩილების გამოხატვაა. ამ საკითხთან დაკავშირებით უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ბრძანებს: *„ისინი, ვინც პატარებს არ შეიბრალებს და უფროსებს პატივს არ სცემს, ჩვენგანი არ არის[129]“.* სხვა ჰადისში კი შუამავალი ﷺ უფროსების მიმართ პატივისცემის გამომხატველთ შემდეგი სიტყვებით ახარებს: *„ის ახალგაზრდა, ვინც ასაკიდან გამომდინარე მოხუცებს დააფასებს, უზენაესი ალლაჰი, მათი მოხუცებულობის დროს ისეთ ვინმეს მოუვლენს, რომელიც მას მოემსახურება[130]“.*

და ბოლოს, უზენაესი ალლაჰი მორწმუნეებს ურთიერთპატივისცემით მოპყრობას უბრძანებს, დამამცირებელი სიტყვებისგან თავის შორს დაჭერას ურჩევს და ძმური დამოკიდებულების განმტკიცებას ავალდებულებს[131]. ჩადენილი ბოროტების სანაცვლოს არა უკეთურობით, არამედ სიკეთით გადახდასა და მიმტევებლობას მოითხოვს[132].

---

*129. თირმიზი, ბირრი 15*

*130. თირმიზი, ბირრი 75*

*131. ალი იმრანი, 2/159*

*132. ფუსსილათი, 41/ 34*

## ინფორმაციის ჭეშმარიტების დადგენა

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّح۪يمِ

يَٓا اَيُّهَا الَّذ۪ينَ اٰمَنُوٓا اِنْ جَٓاءَكُمْ فَاسِقٌ بِنَبَاٍ فَتَبَيَّنُوٓا اَنْ تُص۪يبُوا قَوْمًا بِجَهَالَةٍ
فَتُصْبِحُوا عَلٰى مَا فَعَلْتُمْ نَادِم۪ينَ ﴿٦﴾ وَاعْلَمُوٓا اَنَّ ف۪يكُمْ رَسُولَ اللّٰهِ لَوْ
يُط۪يعُكُمْ ف۪ي كَث۪يرٍ مِنَ الْاَمْرِ لَعَنِتُّمْ وَلٰكِنَّ اللّٰهَ حَبَّبَ اِلَيْكُمُ الْا۪يمَانَ وَزَيَّنَهُ ف۪ي
قُلُوبِكُمْ وَكَرَّهَ اِلَيْكُمُ الْكُفْرَ وَالْفُسُوقَ وَالْعِصْيَانَ اُو۬لٰٓئِكَ هُمُ الرَّاشِدُونَ ﴿٧﴾
فَضْلًا مِنَ اللّٰهِ وَنِعْمَةً وَاللّٰهُ عَل۪يمٌ حَك۪يمٌ ﴿٨﴾ (49/6-8)

სურა ჰუჯურათი, აიათი 6-8

**6. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი მოვა თქვენთან გზასამცდარი რაიმე ამბით, მაშინვე გამოიკვლიეთ, რათა არ უქმნათ სიავე ხალხს უმეცრებით და მერე არ ჩავარდეთ სინანულში იმის გამო, რაც გააკეთეთ. 7. იცოდეთ, რომ თქვენს წიაღ შუამავალია ალლაჰისა. თუ იგი დაგემორჩილებოდათ მრავალ საქმეში, უთუოდ, ცუდ მდგომარეობაში აღმოჩნდებოდით. მაგრამ ალლაჰმა გაგიღვივათ სიყვარული სარწმუნოებისა და შეამკო იგი თქვენს გულებში. და შეგაძულათ ურწმუნოება, უწმინდურობა და ურჩობა. სწორედ ისინი არიან სწორ გზაზე მდგომნი, 8. წყალობად ალლაჰისგან და სიკეთედ, რამეთუ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!**

## ინფორმაციის წყაროები და მისი სანდოობის კლასიფიცირება

ზემოთ მოცემულ აიათებში უზენაესი ალლაჰი ქვეყნიერების წყალობად მოვლენილი შუმავალის წინაშე თავაზიანობასა და პატივისცემას გვიბრძანებს. მომდევნო აიათი კი ცოდვილების, ურჩების და ურწმუნოების მიერ მოტანილი ინფორმაციის გადამოწმებას გვავალებს. აქედან შეიძლება გამოვიტანოთ დასკვნა, რომ ამბები, რომლებიც ჩვენს ირგვლივ დადის, მათი სინამდვილის გამოკვლევა აუცილებელია და არ შეიძლება, იგი მაშინვე 100%-იან სიმართლედ მივიჩნიოთ. ვინაიდან, არსებობს ალბათობა, რომ ზოგიერთი ამბავი ცრუ ადამიანის, ზოგი კი ურწმუნოს მიერ იყოს გავრცელებული. ასეთი სახის ინფორმაციები შესაძლებელია, ყოველგვარი უბედურების მიზეზი გახდეს. ამიტომაც უზენაესი ალლაჰი მორწმუნეებს სიფხიზლისკენ მოუწოდებს და აფრთხილებს, რომ ცოდვილის მიერ მოტანილი ამბის ჭეშმარიტება გადაამოწმონ და ისინი გამოკვლევის გარეშე არ დაიჯერონ.

აღნიშნული აიათის ზეგარდმოვლენის მიზეზად ასეთ მოვლენას ასახელებენ: ბედნიერების ეპოქაში მუჰამმედ შუამავალმა ﷺ ველიდ ბინ უქბე ბენი მუსთალიყის ტომთან ზექათის აკრეფის მიზნით გაგზავნა. როდესაც ველიდმა ტომთან მივიდა და ისინი ყველა ერთად შეკრებილნი დაინახა, ეგონა ისლამი მიატოვეს და მის მოსაკლავად მოიყარეს თავი. სინამდვილეში ისინი ველიდის დასახვედრად იყვნენ შეკრებილნი. ამ სიტუაციით აფორიაქებულმა და შეშინებულმა

მათთან ახლოს მისვლა ველარ გაბედა, პირდაპირ შუამავალთან დაბრუნდა და მომხდარის შესახებ მოუყვა. შუამავალმა დეტალური ინფორმაციის გასაგებად ჰალიდ ბინ ველიდი გაგზავნა და თან დაარიგა, რომ არ აჩქარებულიყო. ჰალიდი თანმხლებ პირებთან ერთად გვიან ღამით ბენი მუსთალიყის ტომთან მივიდა. ჰალიდმა სიტუაციის ფარულად გამოკვლევას შეუდგა და გაარკვია, რომ ვითარება სულაც არ ყოფილა ისეთი, როგორც ველიდმა პირველად გაავრცელა. პირიქით, ისინი ისლამს მჭიდროდ ჩაჭიდებული, ეზანს კითხულობდნენ, და უფრო მეტიც, ღამის ლოცვებსაც მორჩილებით ასრულებდნენ. ამის შემდეგ ჰალიდ ბინ ველიდმა დაუყოვნებლივ შუამავალთან გაეშურა და სიტუაციის შესახებ აუწყა. ეს რომ შუამავალმა მუჰამმედმა ﷺ გაიგო, თქვა: *„დაწვრილებითი გამოკვლევა ალლაჰისგანაა, ხოლო აჩქარებული ეშმაკისეულია[133]".* ამ მოვლენის შემდეგ, სავარაუდოდ, აღნიშნული აიათი გარდმოევლინა[134]. თუმცა ამ აიათის გარდმოვლენის მიზეზი ზუსტად არის თუ არა ეს მოვლენა, ჯერ კიდევ საკამათოა. ისინი, ვინც აიათის გარდმოვლენის მიზეზად აღნიშნულ მოვლენას უარყოფენ, ამბობენ, რომ შეუძლებელია ველიდ ბინ მუღირეს მსგავს თანამიმდევარს ასეთი სახის შეცდომა ჩაედინა. გამომდინარე აქედან, ყურანის განმმარტებელი რაზი ამტკიცებს, რომ ეს მოვლენა აიათის არა თუ გარდმოვლენის მიზეზად, არამედ გარდმოვლენის დროდ მიიჩნევა.

აიათში ხსენებული სიტყვა „ინ" სიტუაციას ეჭვქვეშ აყენებს, რაც ცოდვილის მიერ მოტანილ ამბავში ეჭვის შეტანას მოითხოვს. ამავე აიათში ხსენებული სიტყვე-

---

*133. თირმიზი ბირრი 66*

*134. ტაბერი, 26/79.*

ბი **„ფასიყი და ნებე“** განუსაზღვრელ ფორმაშია, რაც მნიშვნელობას ზოგად ფორმას ანიჭებს. მაშინ აიათის მნიშვნელობა ასეთი იქნება: „ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი თქვენ რომელიმე ცოდვილი, რაღაც-ნაირ ამბავს მოგიტანთ, იგი ეჭვქვეშ დააყენეთ და მისი ნამდვილი სახე გამოიკვლიეთ[135]“.

ცოდვილის მიერ მოტანილი ამბის ჭეშმარიტების დადგენის გარეშე მისმა დაჯერებამ შესაძლებელია ხალხი უსამართლობის მორევში ჩაძიროს. არასწორი ინფორმაცია შეიძლება, რომელიმე პიროვნების ან ერის დასჯის მიზეზი გახდეს. მოსალოდნელია, რომ უკვე შეფარდებული სასჯელის შემდეგში გამოსწორება შეუძლებელი აღმოჩნდეს. ეს კი ადამიანის გულს გამუდმებით მოუსვენრობაში ჩააგდებს. გამომდინარე აქედან, როდესაც რაიმე სახის ამბავს გავიგებთ, არ არის აუცილებელი, უმალ დავიჯეროთ, პირველ რიგში საჭიროა მის ჭეშმარიტებაში კარგად დავრწმუნდეთ. ეს მოკლე შესავალი გვასწავლის, რომ ამბის სანდოობის მხრივ დაწვრილებითი გამოკვლევა აუცილებელია. ყველაზე უფრო სარწმუნო ამბავი **„მუთევატირია“**, ანუ პირველი პირის, თვითმხილველისგან მიღებული ინფორმაციაა.

## განმარტება

“მუთევატირი” ამბავია, რომელსაც სიცრუესთან არანაირი კავშირი არ აქვს, იგი დიდი ხალხმრავლობის დროს გადმოცემული ამბავია და მსმენელს ზუსტ და უტყუარ ინფორმაციას აწვდის[136].

---

*135. ზემახშერი, 4/8.*

*136. რაღიბ, 804.*

### “მუთევატირი” ინფორმაციის პირობები

ასეთი ამბავი, საჭიროა, ხალხმრავალმა საზოგადოებამ გადმოსცეს. მაგრამ აღსანიშნავია ისიც, რომ ხალხმრავლობის ზუსტი რაოდენობა საკამათოა. ხალხის რაოდენობა სამი ადამიანიდან სამას ადამიანამდე მერყეობს.

გამორიცხული უნდა იყოს იმის ალბათობა, რომ ეს საზოგადოება შეთანხმებით სიცრუეს გადმოსცემდეს.

ინფორმაციის წყაროს მხრივ, მისი გადმომცემებისთვის „მხედველობისა და სმენის“ პრობლემა დამახასიათებელი არ უნდა იყოს.

### საიმედო ინფორმაცია

“მუთევატირი” ამბავი აუცილებელ სინამდვილეს გამოხატავს. ვინც ასეთი სახის ინფორმაციას მოისმენს, მისი უარყოფის არანაირი შანსი აღარ ექნება, პირიქით, მასში ჩაინერგება ისეთი ცოდნა, რისი უარყოფის უფლება არ გააჩნია. თუ ეს ინფორმაცია სარწმუნოებას შეეხება, მასში დარწმუნებაა საჭირო, ხოლო თუკი ქმედებას მოითხოვს, ქმედების შესრულება ხდება საჭირო. გამომდინარე იქედან, რომ “მუთევატირი” ამბავი უტყუარ ინფორმაციას შეიცავს, მასში ეჭვის შეტანის უფლება არავის გააჩინა. ეს ყველაზე მეტად სარწმუნო საინფორმაციო წყაროა.

### საეჭვო ინფორმაცია (ჰაბერი ვაჰიდი)

„ჰაბერი ვაჰიდ“-ის ლექსიკური მნიშვნელობა ერთი პიროვნების მიერ მოტანილი ამბავია.

შინაარსობრივად კი არასანდო ამბებს ჰაბერი ვაჰიდი ეწოდება. იმისათვის, რომ მის არასანდოობაში დავრწმუნდეთ, იგი ორ ნაწილად უნდა განვიხილოთ.

## 1. სამართლიანი პიროვნების მიერ მოტანილი ამბავი

### ვინ არის სამართლიანი პიროვნება?

### განმარტება

სამართლიანია ის პიროვნება, რომელიც გაწონასწორებულად და ზომიერად იქცევა. როდესაც ასეთი პიროვნების გადმოცემულ ამბავს სანდოობას ვუცხადებთ, ისიც ვიცით, რომ იგი ურყევი რწმენით, მრუშობის, სიცრუისა და ადამიანური თვისების შემლახველი ყოველგავრი ქცევებისგან შორს დგომით გამოირჩევა. უფრო ღიად რომ განვმარტოთ, სამართლიანი პიროვნება ისაა, ვინც უზენაესი ალლაჰის მიერ დაკისრებულ ვალდებულებებს ასრულებს, ალლაჰისა და შუამავლის ბრძანებებთან მჭიდროდაა დაკავშირებული, აკრძალვებისგან საკუთარ თავს იცავს, შორს დგას ისეთი ბოროტებისგან, რომელიც სამართლიანობის სახელს შეულახავს. სიტყვისა და საქმის სინამდვილეს დაწვრილებით ეცნობა, რწმენისა და ადამიანურობის შემლახველი სიტყვებისა და საქმისგან თავს შორს იჭერს.

აქვე საჭიროა თანმიმდევრობით აღვნიშნოთ სამართლიანობის პირობები:

1. მუსლიმი უნდა იყოს;

2. ამასთან ერთად იგი მოწიფულობის ასაკს უნდა იყოს მიღწეული, რადგან შესაძლებელია, რომ ბავშვები ვინმემ შეაცდინოს ან დაავიწყდეთ. იგი პასუხისმგებელია დაკისრებულ მოვალეობაზე და ვალდებულია, სიავეს განერიდოს;

3. გონიერი უნდა იყოს;

4. ღვთისმოსავი უნდა იყოს. ეს კი დიდი ცოდვების მიტოვებითა და პატარა ცოდვებისგან განრიდებითაა შესაძლებელი. ეჭვგარეშეა, რომ დიდი ცოდვების ჩამდენი მატყუარაა. თუკი ვინმე პატარა ცოდვების ჩადენას დაჟინებით აგრძელებს, გარკვეული დროის შემდეგ ის ცოდვები, რომლებიც პატარებად მიაჩნია, დიდ ცოდვებად გადაიქცევა. სამართლიანობის პირობად ღვთისმოსაობის მოთხოვნის მიზეზი შემდეგია: **„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი მოვა თქვენთან გზასამცდარი რაიმე ამბით, მაშინვე გამოიკვლიეთ, რათა არ უქმნათ სიავე ხალხს უმეცრებით და მერე არ ჩავარდეთ სინანულში იმის გამო, რაც გააკეთეთ[137].“** აქ ნათლად არის ასახული, რომ მატყუარას მოტანილი ამბის ჭეშმარიტება გამორიცხულია.

5. ღირსება და მისი შემლახავი ქცევებისგან შორს დგომა. ქმედებები, რომლებიც ადამიანის ღირსებას ზიანს აყენებს, ასეთია საზოგადოების წინაშე ღირსების შელახვა. მაგალითად: შუა გზაში ფიზიოლოგიური მოთხოვნის დაკმაყოფილება, გადამეტებულად ადამიანების დაცინვა, მათი დაუფასებლობა. სწორედ ასეთი ქცევები ადამიანის ღირსებას ლახავს და მის სამართლიანობას ხელს უშლის.

---

*137. სურა ჰუჯურათი, 49/6.*

## სამართლიანი პიროვნების მიერ მოტანილი ამბის საიმედოობა

მეექვსე აიათში ლაპარაკია ცრუს მიერ მოტანილი ამბის ჭეშმარიტებაში დარწმუნების ხერხებზე და გამორიცხავს სამართლიანების მიმართ იმავე პროცედურის გატარებას. ეს იმას ამტკიცებს, რომ მისაღებია სამართლიანების მიერ მოტანილი ამბავი. ზოგადად, ისლამის სწავლულები სამართლიანი პიროვნების მიერ მოტანილ ამბავს სანდოდ და სარწმუნოდ მიიჩნევენ.

აქვე უნდა აღინიშნოს ის გარემოება, რომ მისაღებია თუ არა იმ პიროვნების მოტანილი ამბავი, ვისი სამართლიანობის, ან სიცრუის საკითხიც გაურკვეველია. ისლამის სწავლულების უმრავლესობის აზრით, შეუძლებელია ისეთი პიროვნება სამართლიანად სცნო, ვისი მდგომარებაც საეჭვო, ან გაურკვეველია, რაც იმის ნათელი დასტურია, რომ სანამ ასეთი პიროვნების მდგომარეობა არ გაირკვევა, მისი მოწმეობა, მოტანილი ან გადმოცემული ამბის ჭეშმარიტება მიუღებელია. ებუ ჰანიფე და სხვა ზოგიერთი სწავლულნი ამტკიცებენ, რომ ადამიანში მთავარი სამართლიანობაა. აგრეთვე ებუ ჰანიფე დასძენს, რომ ის, ვინც გარეგნულად ცნობილია, თუმცა ნამდვილი სახე უცნობია, მის მიერ მოტანილი ამბავის დაჯერება შესაძლებელია, მაგრამ თუ პიროვნება როგორც შინაგანად, ასევე გარეგნულადაც უცნობია, მის მიერ მოტანილი ამბავი არავითარ შემთხვევაში არ მიიღება[138].

*138. იბნი აშური, 26/486.*

## თანამიმდევართა სამართლიანობა

თანამიმდევართა სამართლიანობის საკითხი ისლამის სწავლულებისთვის ხშირად კამათის თემა გამხდარა. სწავლულთა უმრავლესობა თანამიმდევართა სამართლიანობას ეთანხმებიან, ვინაიდან მათ სათნოების შესახებ საკმაოდ ბევრი აიათი და ჰადისი არსებობს. უზენაესი ალლაჰი მათ შესახებ ბრძანებს: **„კეთილწარმატებულნი უპირველესნი მუჰაჯირთაგან და ენსართაგან და რომელნიც მიჰყვნენ მათ სიკეთით, ალლაჰი კმაყოფილია მათგან და ისინი კმაყოფილი არიან მისგან. და მოუმზადა მათ სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან. სწორედ ესაა უდიდესი წარმატება[139]"**. სხვა აიათში კი ნათქვამია; **„თქვენა ხართ ყველაზე საუკეთესო თემი, ვინც კი მოვლენილა ხალხთა შორის, ბრძანებთ სასურველს და კრძალავთ საძულველს, რადგანაც გწამთ ალლაჰის. ხოლო რომ ერწმუნათ ხალხს ღვთიური წიგნის, მათთვისვე იქნებოდა უკეთესი. მათ შორის არიან მორწმუნენი, მაგრამ გზასამცდარნიც არიან დიდი ნაწილი მათგან[140]"**. უკეთილშობილესი შუამავალი კი ბრძანებს: *ადამიანთაგან ყველაზე საუკეთესო ისინი არიან, ვინც ჩემს ეპოქაში ცხოვრობდნენ, შემდეგ მათი მომდევნო თაობა, ხოლო შემდეგ თავიანთი წინამორბედების მიმყოლები*[141]. ეს და სხვა მსგავსი აიათები და ჰადისები თანამიმდევრების სამართლიანობის მტკიცებულებას წარმოადგენს.

*139. სურა თევბე, აიათი 100*

*140. სურა ალი იმრანი, აიათი 110.*

*141. ბუჰარი, შეჰადეთი, 9.*

## 2. ცოდვილი პიროვნების მიერ მოტანილი ამბავი

სიტყვა **ფასიყ**-ის ტერმინოლოგიური განმარტება შემდეგია: რელიგიის აღიარების შემდეგ მისი სრულად, ან ერთი ნაწილის უარმყოფ პიროვნებას ფასიყი ეწოდება. სიტყვა ფასიყი, ისე როგორც მორჩილებისგან განმდგარი ადამიანის, ასევე ურწმუნოსა და ცოდვილის გამოსახატავადაც გამოიყენება. წმინდა ყურანის რამდენიმე აიათში ურწმუნოები ფასიყებად მოიხსენებიან.

### ფასიყის მიერ მოტანილი ამბავი

არსებობს ფასიყის მიერ მოტანილი ამბავი, რომელიც შეიძლება იყოს სარწმუნო, ან ბათილი. ესენი ორ ქვესათაურად განვიხილოთ:

### ფასიყის მიერ მოტანილი არასარწმუნო ამბავი

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი მოვა თქვენთან გზასამცდარი რაიმე ამბით, მაშინვე გამოიკვლიეთ, რათა არ უქმნათ სიავე ხალხს უმეცრებით და მერე არ ჩავარდეთ სინანულში იმის გამო, რაც გააკეთეთ[142]“**. როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, წმინდა აიათში უზენაესი ალლაჰი ფასიყის მიერ მოტანილი ამბის სინამდვილეში დარწმუნებას მოითხოვს. თუმცა ისლამის სწავლულთა ერთი ნაწილი მიიჩნევს, რომ ფასიყის მიერ მოტანილი ზოგი ამბავი სარწმუნოა. ის ამბები, რომლებიც ფასიყის მოტანის შემთხვევაში არა სარწმუნოდ ითვლება, უფრო რელიგიურ და იუ-

---

*142. სურა ჰუჯრათი, აიათი 6.*

რიდიულ საკითხებს შეეხება. გამომდინარე აქედან, კანონი, გადაწყვეტილება, მოწმეობა, გადმოცემული ამბავი, ან ვინმესთვის უფლების მინიჭება — ეს ის საკითხებია, რომლებშიც ფასიყის მიერ მოტანილი ამბავი არ მიიღება. რადგან ამბავი ამანათია და ფასიყი მას ლახავს, ამიტომაც აიათში ნათქვამია; „ფასიყის მოტანილი ამბავი თუნდაც მართალი იყოს, აუცილებლად გამოიკვლიეთ“.

გამომდინარე იქედან, არსებობს ალბათობა იმისა, რომ ფასიყმა იცრუოს, უზენაესი ალლაჰი მის გამოკვლევას და შემდეგ დაჯერებას ბრძანებს. ტყუილი ირგვლივ ინტრიგას გამოიწვევს, ინტრიგა კი უდანაშაულოდ ადამიანის მკვლელობის ტოლფასი ცოდვაა. ამავე დროს უზენაესი ალლაჰი პანიკის მთესველთა გზით სიარულსაც კრძალავს. ტყუილებით საზოგადოების გაყოფისა და დაპირისპირების მსურველებს გზა არ უნდა გავუხსნათ. სწორედ ამიტომ, ისლამის სწავლულთა ერთი ნაწილის აზრით, მათ მიერ გადმოცემული ამბავი სარწმუნოდ არ მიიჩნევა, ხოლო ზოგიერთი სწავლული ამტკიცებს იმას, რომ ფასიყის მიერ მოტანილი ამბის გამოკვლევის შემდეგ საყოყმანო აღარაფერი რჩება.

თუკი ადამიანში მისი ცოდვილობის თვისება აღმოჩნდება, მის მიერ მოტანილი ამბავი საზოგადოდ მიუღებელი იქნება. აიათში უზენაესი ალლაჰი ცოდვილის მიერ მოტანილი ამბის გამოკვლევას ბრძანებს, რადგანაც მის მიერ მოტანილი ამბავი საეჭვოა.

ფასიყის მოწმეობაც მის მიერ მოტანილი ამბის მსგავსია. ისლამის სწავლულები ერთხმად აღნიშნავენ, რომ მისი მოწმეობა დაუშვებელია, ვინაიდან ყოველი მოწმეობა ამავდროს ამბავიც არის. კანონის, გა-

დაწყვეტილების, მოწმეობის, გადმოცემული ამბის, ან ვინმესთვის უფლების მინიჭების საკითხში ფასიყის მოწმეობა არ მიიღება. წმინდა შუამავლის გადმოცემაც ანალოგიურია. ასეთი სახის საკითხებში ნუ აჩქარდებით და ფასიყის მიერ მოტანილი მტიკიცებულება გამოიკვლიეთ. ამისათვის შუამავალი ამბობს: *„დროული საქმე ალლაჰისგანაა, ხოლო აჩქარებული ეშმაკისეულია[143]“.*

ფასიყი პიროვნების მოწმეობის მიუღებლობის საკითხთან დაკავშირებით უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„და რომელნიც ცილს დასწამებენ პატიოსან ქალებს, შემდეგ კი არ მოიყვანებენ ოთხ მოწმეს, მაშინ ისინი გაროზგეთ ოთხმოცჯერ. და არასდროს მიიღოთ მათი მოწმეობა, რამეთუ სწორედ ეგენი არიან ცოდვილნი[144]“**. გარდა ამისა იმამი შააფის მიმდევრები ამტკიცებენ, რომ იმ შემთხვევაში, თუკი ფასიყები მოინანიებენ, ფასიყობის თვისება მოეხსნებათ და ამასთანავე მათი მოწმეობაც მისაღები იქნება. თუმცა იმამი ჰანეფის მიმდევარი სწავლულები ამ აზრს არ ეთანხმებიან.

## ფასიყის მხრიდან მისაღები ამბები და ქმედებები

ფასიყის მხრიდან მისაღები ამბები ასეთია:

ა. თანხმობა მისაღებია. მაგალითად ფასიყმა რომ თქვას: „ამა და ამ კაცს ჩემგან ასაღები მართებს. ასეთი ამბავი მისაღებია.

---

*143. რაზი, 28/104*

*144. სურა ნური აიათი 4.*

ბ. რაიმის ჩუქების შესახებ მოტანილი ამბავი მისაღებია. მაგალითად: „ამ პიროვნებამ ეს შენ გაჩუქა“. ასეთი სიტყვის დაჯერებაც შესაძლებელია.

გ. ნებართვა მისაღებია, მაგალითად: ვინმემ ფასიყის კართან მივიდეს და დააკაკუნოს, ხოლო ფასიყმა უთხრას: „მობრძანდი“. სტუმარი, მასპინძლის სამართლიანობის გამოკვლევას არ დაიწყებს.

ფასიყი პიროვნების ნიქახის დროს მეურვეობის საკითხი საკამათო თემად გვევლინება. როცა ჰანეფი მეზჰების მიმდევრები ფასიყის მეურვეობას ნიქახის დროს დადებითად აფასებენ, შააფი მეზჰების მიმდევრები კატეგორიულად ეწინააღმდგებიან. ისინი ამტკიცებენ, რომ პიროვნებას, რომელსაც ნიქახის დროს მეურვეობა ეკისრება, ზიანს მიაყენებს, ხოლო ჰანეფის სწავლული მიმდევრები ამტკიცებენ, რომ მას ისეთივე უფლება გააჩნია ქონებისა და მის დაქვემდებარებაში მყოფი ყველაფრის მიმართ, როგორც რიგით პიროვნებას[145].

## წმინდა შუამავლის გაფრხილებები, სხვების მოთხოვნების საკითხებში

**„იცოდეთ, რომ თქვენს წიაღ შუამავალია ალლაჰისა. თუ იგი დაგემორჩილებოდათ მრავალ საქმეში, უთუოდ, ცუდ მდგომარეობაში აღმოჩნდებოდით. მაგრამ ალლაჰმა გაგიღვივათ სიყვარული სარწმუნოებისა და შეამკო იგი თქვენს გულებში. და შეგაძულათ ურწმუნოება, უწმინდურობა და ურჩობა. სწორედ ისინი არიან სწორ გზაზე მდგომნი[146]“**

*145. ქურთუბი, 16/312.*

*146. სურა ჰუჯურათი, აიათი 7*

წინა აიათში ბრძანება იყო ფასიყი პიროვნების მიერ მოტანილი ამბის გამოკვლევის შესახებ. შემდგომი აიათი კი იწყება ასე: **„იცოდეთ, რომ თქვენს წიაღ შუამავალია ალლაჰისა“**. უზენაესი ალლაჰი ამ სიტყვებით მორწმუნეებს სიცრუისგან, ცილისწამებისგან, ფუჭი საუბრისგან განრიდებას უბრძანებს და დასძენს, რომ ამ სახის ამბები წმინდა შუამავლისთვის ფარული არ დარჩება. როგორც ჩანს და უზენასი ალლაჰიც ბრძანებს, რომ თქვენს შორის მყოფ შუამავალის მიმართ თავაზიანი და პატივისმცემელი იყავით, მისი ღირსება მაღლა დააყენეთ, მის მიმართ მორჩილება გამოხატეთ, მისი ზნეობით შეიმოსეთ, ბრძანებების წინაშე ქედი მოიხარეთ, ვინაიდან მან საუკეთესოდ იცის, რა არის თქვენთვის სასარგებლო. იგი თქვენს მიმართ ძალიან გულისხმიერია და თქვენი კეთილდღეობისთვის თქვენზე უფრო ბევრს ფიქრობს. ამ ბრძანებით უზენაესი ალლაჰი მორწმუნეებს შუამავლის წინაშე უფრო ყურადღებით მოქცევისკენ მოუწოდებს და კიდევ ერთხელ ახსენებს, რომ მათ შორის არის შუამავალი, რომელსაც გამჩენისგან ზეშთაგონება აქვს ნაბოძები.

იმავე აიათის გაგრძელებაში ნათქვამია: იმ შემთხვევაში, თუკი იგი თქვენს ზოგიერთ საქმეში მოგყვებოდათ, გაურკვევლობაში ჩავარდებოდით. ეს იმას ნიშნავს, რომ არც შუამავალი მიჰყოლია მათ საქმეებში და არც ისინი ჩავარდნილან სიძნელეებში. აიათში აღნიშნული პირობა პასუხის მსგავსია. არცერთ აიათში პირობის პასუხი გამოვლენილი არ არის.

აიათის პირველი და მეორე ნაწილი ერთმანეთს მჭიდროდ უკავშირდება. უზენაესი ალლაჰი თითქოსდა გვახსენებს, ნუ დაგავიწყდებათ, რომ თქვენს შორის იმყოფება ალლაჰის შუამავალი. იმ შემთხვევაში, თუ შუა-

მავალი თქვენი მოსაზრებებით იმოქმედებს და თქვენს სიტყვებს უმალ ირწმუნებს, პრობლემების წინაშე აღმოჩნდებით. თუკი შუამავალი მაშინვე დაიჯერებდა, ველიდ ბინ უქბეს მიერ მოტანილი ამბის გამო, რომელიც, მისი აზრით, ბენი მუსთალიყის მკვიდრების მიერ რჯულის მიტოვებასა და ზექათის გადაუხდელობას შეეხებოდა, ბენი მუსთალიყის ტომს ომს გამოუცხადებდა, უსამართლოდ სისხლს დაღვრიდა და ჰარამ ნადავლს ჩაიგდებდა ხელში. მის გამო კი უზენაესი ალლაჰი ადამიანებს დიდ სიძნელეებს დაატეხდა[147], თუმცა, მადლობა ალლაჰს, რომ ეს ასე არ მოხდა.

როგორც გავიგეთ, შუამავალს კი არ უნდა მოესმინა და შეესრულებინა სხვების ნათქვამი, არამედ ადამიანები უნდა ემორჩილებოდნენ მის ნათქვამებს. რადგანაც იგი ზეშთაგონების მფლობელი იყო, თავისი ნებით არ საუბრობდა. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„და არც მეტყველებს თავისი ნებით. რამეთუ იგი მხოლოდ შთაგონებაა ზეშთაგონებული“**[148]. აიათში ხსენებულ ფრაზას: „თუ იგი დაგემორჩილებოდათ მრავალ საქმეში,“ ცნობილი ყურანის განმმარტებელი იბნი ქესირი შემდეგი აიათით განმარტავს: თუკი გამჩენი მათი ბოროტი განზრახვების მიხედვით იმოქმედებდა, ცასა და დედამიწაზე არსებული ყველაფერი განადგურდებოდა. **„და რომ ყოფილიყო ჭეშმარიტება დამოკიდებული მათ სურვილზე, მაშინ უთუოდ ჩამოიქცეოდნენ ცანი და ქვეყანა და ყოველივე, რაც მათზეა. ჩვენ კი ვუბოძეთ მათ შეხსენება, თუმცაღა ეგენი შეხ-**

*147. ტაბერი, 26/79,80.*

*148. სურა ნეჯმი, აიათი 3-4.*

**სენებისგან ზურგს იქცევენ![149]“**. ეს იმის ნათელი დასტურია, რომ ყოველი ადამიანი ვალდებულია, თავისი ნება-სურვილები უზენაესი ალლაჰის ბრძანებების მიხედვით განაგოს.

## უზენაესი ალლაჰის ნებით რწმენით გულების განმტკიცება და სიყვარულით განმსჭვალვა ურწმუნოებას, ცოდვილობასა და ღალატს ცუდად წარმოაჩენს

***„მაგრამ ალლაჰმა გაგიღვივათ სიყვარული სარწმუნოებისა და შეამკო იგი თქვენს გულებში. და შეგაძულათ ურწმუნოება, უწმინდურობა და ურჩობა. სწორედ ისინი არიან სწორ გზაზე მდგომნი[150]“.*** სწორედ ამიტომაც თქვენ მას (შუამავალს ﷺ) მორჩილებთ, რწმენის თვალსაზრისით კი მისი მიმდევრები ხართ. უზენაესი ალლაჰი ამათით გიცავთ თქვენ[151]. აღნიშნულ გამოხატულებას, ზემოთ ხსნებულ მოსაზრებას თუ შევადარებთ, ვნახავთ, რომ ზოგიერთ მორწმუნეს ველიდის სიტყვები გაუთავისებია და შუამავალი ბენი მუსთალიყის ტომის წინააღმდეგ საბრძოლველად წაუქეზებია, თუმცა ზოგიერთებმა სიფრთხილე გამოიჩინეს და სერიოზული ღვთისმოსაობით მოსალოდნელ საბრძოლო ვითარებას წინ აღუდგნენ. სწორედ ეს, მეორე კატეგორიის მორწმუნეები ისინი არიან, რომელთა შესახებ უზენაესი ალლაჰი აიათში აცხადებს: „თუმცა ალლაჰმა თქვენ რწმენა შეგაყვარათ[152]“.

---

*149. სურა მუმინუნი, აიათი 71.*

*150. სურა ჰუჯურათი, 49/7.*

*151. თაბერი, 26/79, 80.*

*152. ზემაჰშერი, 4/9.*

სიტყვა ურწმუნოება რწმენის ანტონიმია, ხოლო რწმენის უარყოფა ალლაჰის წყალობების დაკარგვას ნიშნავს. სიტყვა „ფუსუყი“ რაღაცისგან გამოსვლას ნიშნავს. ეს სიტყვა, ზოგჯერ რელიგიიდან გამოსვლის მნიშვნელობითაც გამოიყენება. მაგრამ აქ სულ სხვა მნიშვნელობა იგულისხმება. მაგალითად, სიმართლისა და მორჩილებისგან გამოსვლა და როგორც სიტყვით, ასევე საქმით რწმენის მოთხოვნილების შეუსრულებლობა.

„მაგრამ ალლაჰმა გაგიღვივათ სიყვარული სარწმუნოებისა“. აღნიშნული აიათი გვაჩვენებს, რომ სარწმუნებისთვის მხოლოდ ცოდნა არ კმარა, სურვილი ქცევებში რომ გადაიზარდოს, ამისათვის სიყვარული მნიშვნელოვანი ფაქტორია. ამიტომაც არის ნათქვამი, რომ რწმენის მთავარი პირობა სიყვარული და სიკეთეაო. ამასთან დაკავშირებით შუამავალი ბრძანებს: *„ადამიანი თავისი მეგობრის (საყვარელი მეგობრის) რჯულს ადგას, ამიტომაც ყველამ კარგად იცოდეს, ვისთან ახლობლობს და ვინ არის მისი საყვარელი მეგობარი[153]“.* ამასთან ერთად კიდევ უნდა აღინიშნოს უზენაესი ალლაჰის შემდეგი აიათი: **„უთხარი შენ (მუჰამმედ): თუ გიყვართ ალლაჰი, გამომყევით მე, რომ ალლაჰმა შეგიყვაროთ თქვენ და შეგინდოთ ცოდვები თქვენი, რადგან ალლაჰი შემწყნარებელი და მწყალობელია[154]“!**

„სწორედ ისინი ადგანან ჭეშმარიტ გზას“ ე.ი. ისინი, ვინც რწმენა შეიყვარეს, შუამავლის დაიჯერეს, გულები რწმენით მოიკაზმეს, საჭიროებისამებრ იმო-

---

*153. ებუ დავუდი, ედებ 12*

*154. სურა ალი იმრანი, 3/31.*

ქმედეს და მორჩილება გამოიჩინეს, ხოლო ურწმუნოება, ცოდვილობა, ღალატი ცუდად მიიჩნიეს, რწმენის მითითებული მიმართულებით, სამართლიანობითა და მორჩილებით იარეს, სწორედ ესენი არაინ სრულფასოვანი მორწმუნეები[155].

ქვეყნიერების წყალობად მოვლენილი შუამავალი ﷺ რწმენის სიყვარულს ქადაგებდა, ხოლო ურწმუნოებას, ცოდვილობასა და ღალატს ცუდად თვლიდა. როდესაც უჰუდის ბრძოლა დასრულდა და წარმართები თავიანთ სამშობლოში დაბრუნდნენ, მორწმუნეებს მწკრივში დადგომა სთხოვა. მათაც მწკირივში დადგნენ და ალლაჰს ასე შეევედრნენ:

***„ო, ჩემო ალლაჰო! შენ ყოველგვარი ქება-დიდებისა და მადლობის ღირსი ხარ. ო, ჩემო გამჩენო! რასაც შენ გააფართოვებ, მას ვერავინ შეავიწროებს, ხოლო რასაც შენ შეავიწროვებ, ვერავინ გააფართოებს. გზას აცდენილს ვერავინ დააყენებს ჭეშმარიტებაზე, ხოლო ვინც სწორ გზას დაადგება, მას ვერავინ ააცდენს ჭეშმარიტებას. თუ არა შენი ნება, ვერავინ ვერავის ვერაფერს ვერ მისცემს, ან გამოართმევს. შენთან დაახლოებულს ვერავინ განაშორებს, ხოლო შენგან განრიდებულს ვერავინ დაახლოებს. ო, ჩემო ალლაჰო! მოგვმადლე ბარაქა, წყალობა და დოვლათი. ო, ჩემო გამჩენო! შენგან უსაზღვრო მოწყალებას, სიკეთეს, განკითხვის დღეს დახმარებას და სიღარიბის დროს წყალობას ვითხოვთ. ო. ჩემო ალლაჰო! ყოველგვარი უბედურების დროს შენ შეგეკედლებით. ჩემო გამჩენო! რწმენა შეგვაყვარე და მისით გულები შეგვიმკე, ურწმუნოება, ცოდვილობა, ღალატი ცუდად გვაჩვენე და სწორი გზით გვატარე. ჩემო ალლაჰო! ჩვენ მუს-***

*155. ელმალილი, 7/198*

*ლიმებად გვაცხოვრე და მხოლოდ მუსლიმებად აღ-გვასრულე. ჩვენ შეურაცხყოფილ, ღირსებაშელახულ, ინტრიგაში ჩავარდნილ ადამიანთაგან განგვარიდე და კეთილმორწმუნე პიროვნებებთან ერთად გვამყოფე. ო, ჩემო ალლაჰო! შუამავლის უარმყოფელს, მის გზას აცდენილებს საკადრისი მიუზღე[156]. "*

როგორც შუამავლის ﷺ მიმდევრები, ვალდებულ-ნი ვართ, ჩვენც ასე შევევედროთ უზენაეს ალლაჰს.

فَضْلاً مِنَ اللّٰهِ وَنِعْمَةً وَاللّٰهُ عَلِيمٌ حَكِيمٌ

**„წყალობად ალლაჰისგან და სიკეთედ, რამეთუ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია[157]!"**

აღსანიშნავია, რომ ერთი მხრივ რწმენის სიყვარუ-ლი, ხოლო მეორე მხრივ ურწმუნოებისა და ღალატის ცუდად დანახვა უზენაესი ალლაჰის უდიდესი წყალო-ბაა. ალლაჰმა საუკეთესოდ იცის, რომ მის მიერ ბოძე-ბული წყალობის ღირსი ვინ არის და ვინ არა. იგი თავი-სი მონა-მსახურების მიმართ ზედმიწევნით სიბრძნის მფლობელია.

---

*156. აჰმედ ბინ ჰანბელი, მუსნედ, 3/424.*

*157. სურა ჰუჯურათი ,49/8*

## მშვიდობა და მშვიდობის დასამყარებლად ზრუნვა

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ

وَاِنْ طَٓائِفَتَانِ مِنَ الْمُؤْمِنٖينَ اقْتَتَلُوا فَاَصْلِحُوا بَيْنَهُمَا فَاِنْ بَغَتْ اِحْدٰيهُمَا عَلَى الْاُخْرٰى فَقَاتِلُوا الَّتٖي تَبْغٖي حَتّٰى تَفٖيٓءَ اِلٰٓى اَمْرِ اللّٰهِ فَاِنْ فَٓاءَتْ فَاَصْلِحُوا بَيْنَهُمَا بِالْعَدْلِ وَاَقْسِطُوا اِنَّ اللّٰهَ يُحِبُّ الْمُقْسِطٖينَ ﴿٩﴾ اِنَّمَا الْمُؤْمِنُونَ اِخْوَةٌ فَاَصْلِحُوا بَيْنَ اَخَوَيْكُمْ وَاتَّقُوا اللّٰهَ لَعَلَّكُمْ تُرْحَمُونَ ﴿١٠﴾

9. „და თუ ორი ჯგუფი მორწმუნეთაგან ერთმანეთს შეებრძოლება, მაშინ გამოასწორეთ მათ შორის არსებული. მაგრამ თუკი ზღვარს გადავა მათგან ერთ-ერთი მეორის მიმართებაში, მაშინ შეებრძოლეთ იმ ჯგუფს, რომელიც ზღვარს გადავიდა, ვიდრეღა დაუბრუნდებოდეს ალლაჰის ბრძანებას. ამის შემდეგ თუ შემობრუნდება, გამოასწორეთ მათ შორის არსებული პატიოსნად და იყავით სამართლიანნი, რამეთუ ალლაჰს უყვარს სამართლიანნი“,

10. „რამეთუ მორწმუნენი ძმები არიან, მაშ, გამოასწორეთ თქვენს ძმებს შორის არსებული და გეშინოდეთ ალლაჰისა, ეგებ შეწყალებული იქმნეთ თქვენ[158]!“

*158. სურა ჰუჯურათი აიათი 9-10.*

## მშვიდობა და მისი მნიშვნელობა

წმინდა ყურანში მშვიდობა **„სულჰ** ან **სილმ“** სიტყვებით არის გამოხატული. სიტყვა **„სულჰ-**ის“ განმარტებითი მნიშვნელობა კი ასეთია: მშვიდობიანი ყოფა და ორ მხარეს შორის აყალმაყალისა და უთანხმოების აღკვეთისთვის ზრუნვა. აგრეთვე სიტყვა **„სილმ“** შერიგებას, მშვიდობის დამყარებას ნიშნავს. მოცემული გამოთქმები წმინდა ყურანში ბევრჯერ არის ნახსენები.

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! შედით სრულად მორჩილებაში (ისლამი) და არ გაჰყვეთ ეშმაკის კვალს, რამეთუ იგი ცხადი მტერია თქვენი! თუ მაინც წაბორძიკდით მას მერე, რაც ზემოგევლინათ ცხადი მოწმობანი, იცოდეთ, რომ ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია[159]“.**

წმინდა ყურანის ცნობილი განმმარტებელი ელმალილი ჰამდი იაზირი აღნიშნავს: „ო, თქვენ, ვინც ირწმუნეთ! სრული მორჩილებითა და ქონებით მშვიდობიანი და უსაფრთხონი იყავით, სრულფასოვანი მუსლიმები იყავით. ეშმაკის ფეხის ხმას ნუ აჰყვებით, ურწმუნო და გზას აცდენილი პიროვნებების სიტყვებს არ მიაქციოთ ყურადღება. ნუ მიმართავთ მოღალატე, განხეთქილების ჩამომგდებ ეშმაკის გზას, ვინაიდან ის ეშმაკი, თქვენი დაუძინებელი მტერია“.

გამომდინარე აქედან, მორწმუნეებს მიმართავს: უზენაესი ალლაჰის ბრძანებით, მასზე მორჩილებით ისეთი მოწესრიგებული და კეთილმოწყობილი ისლამის სამშობლო შექმენით, რომ თქვენს შორის ღალატის, აყალმაყალის, გაუგებრობის, ერთმანეთის ჩაგვრის,

---

*159. სურა ბაყარა 208-209.*

უკუღმართობის, ალლაჰის მონამსახურების უფლებების შელახვისა და უზენაესი ალლაჰის კმაყოფილების საწინააღმდეგო მოქმედების ნატამალიც კი არ იყოს. უსაფრთხოდ, ურთიერთსიყვარულით, თავისუფლად და სრული სიმშვიდით ყველა თქვენგანი თავიანთი სამსახურით იყოს დაკავებული. ყველამ მომავლისა და საიქიოსკენ სიხარულით იაროს. ნურავის მისცემენ საშუალებას, რომ ასეთ წყობას ხელი შეუშალოს. თუკი მას შემდეგ, როცა თქვენთან უზენაესი ალლაჰის შთამაგონებელი მტკიცებულებები მოაღწევს და, მიუხედავად ამისა, მშვიდობასა და უსაფრთხოებას ზურგს მაინც შეაქცევთ, იცოდეთ, რომ უზენაესი ალლაჰი ბრძენთა ბრძენია და მისი ძალა ყოვლისმომცველია. არ არსებობს მისი მსგავსი, ის დაუმარცხებელი და განუსაზღვრელი ძალის მფლობელია. მისი კანონის წინააღმდეგ გამოსვლა შეუძლებელია. იგი იქმს იმას, რასაც ინებებს. ბრძანებას უმალ შეასრულებს. ყველაფერ ამასთან ერთად ის სიბრძნის მფლობელია. რასაც აკეთებს, მთელი სიბრძნითა და საუკეთესოდ იქმს. ადამიანების მშვიდი ცხოვრება და აგრეთვე ისლამის წესრიგით ცხოვრებაც მისი სიბრძნის ნაწილია. უზენაესი ალლაჰი იმ ცოდვილების ნამოქმედარს არ დატოვებს დაუსჯელად, რომლებიც მის წინააღმდეგ ამხედრდენ, ეშმაკისეულ გზებს მიმართეს, ჭეშმარიტების გზიდან გადაუხვიეს და თევხიდის, ერთღმერთიანობის კანონების შეცვლას შეეცადნენ. ასეთ ადამიანებს კუთვნილ უბედურებას დაატეხს თავს. თუკი გააჭიანურებს, ან გარკვეულ დრომდე გადაავადებს,

ესეც მისი სიბრძნის ნაწილია[160]. სხვა აიათში კი ნათქვამია: **„შეთანხმება უფრო უკეთესია[161]“.**

როგორც ზემოთხსნებულ აიათებში ჩანს, უზენაეს ალლაჰს ყოველთვის სურს, რომ ადამიანებმა მშვიდად და ძმურად იცხოვრონ. გამომდინარე აქედან, ძმური ცხოვრებისთვის ზიანის მიყენების ყოველგვარ ინტრიგნულ საქციელს კრძალავს. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა ყურანში ნათქვამია: **„...მაშ, გეშინოდეთ ალლაჰისა და გამოასწორეთ თქვენს შორის არსებული; ჰმორჩილებდეთ ალლაჰსა და შუამავალსა მისსა, თუკი ხართ მორწმუნენი[162]“**. შუამავალი ﷺ ბრძანებს: *„მორწმუნის შეურაცხყოფა ცოდვაა, ხოლო მის წინააღმდეგ ბრძოლა — ურწმუნოება“[163].*

თუკი ორ მუსლიმ ჯგუფს შორის გაუგებრობა ან ჩხუბი იქნება, მეორე მხარე მაყურებლის როლში ვერ იქნება, მან მათ შესარიგებლად ყველაფერი უნდა გააკეთოს. აგრესორი სიმართლის გზაზე უნდა დააყენოს და მხარეებს შორის მშვიდობის დასამყარებლად სამართლიანი ნაბიჯი გადადგას.

ისე, როგორც შეიძლება დაპირისპირებული ორი მხარე იყოს ორი ოჯახი, ორი გვარი, ორი ტომი, ან ორი ქალაქი, ასევე შესაძლებელია იყოს ორი დამოუკიდებელი ქვეყანაც. სახელმწიფოში წარმოშობილ პრობლემების შესაჩერებლად ქვეყანამ ყველაფერი უნდა იღონოს. თუმცა, სანამ სახელმწიფო ჩაერეოდეს, საჭიროა, მორწმუნეებმა მოვლენებს წინ აღუდგნენ.

---

*160. ელმალილი, 66-67*

*161. სურა ნისა აიათი 128*

*162. სურა ენფალი, აიათი 1*

*163. მუსლიმი, იმანი, 116.*

იმისათვის, რომ ქვეყანამ მშვიდობა დაამყაროს, საჭიროა ქვეყანა იყოს სათანადოდ ძლიერი. ქვეყანა, რომელსაც საკმარისი ძალა არ გააჩნია, როგორც საშინაო, ასევე საგარეო თავდასხმების ობიექტად იქცევა. ამ საკითხთან დაკავშირებით აბდურრეზაყ ნევფელი გადმოგვცემს:

მაგრამ ხდება ისეც, რომ წმინდა ყურანი პრობლემების მოგვარებისას მშვიდობას ყოველთვის არ ანიჭებს უპირატესობას. იგი მუსლიმებისგან მჩაგვრელებისა და მტრებისთვის სამაგიეროს გადახდას მოითხოვს. ზოგიერთ ადამიანს მშვიდობა დამცირებად, სისუსტედ და უმართავობად მიაჩნია. ისლამში მშვიდობას ამგვარი გაგება სულაც არ აქვს. პირიქით, წმინდა ყურანი ისლამური ქვეყნების ძლიერებას ანიჭებს უპირატესობას სხვა ქვეყნებთან მიმართებაში, თუმცა სიძლიერეს იგი არა ძალადობად, არამედ მშვიდობის დამყარების საშუალებად აღიქვამს. თუკი ვინმე ალლაჰის რჯულის წინააღმდეგ ამხედრდება, ბუნებრივია, მორწმუნეები შესაბამისად დახვდებიან. ქვემოთ მოცემული აიათი აშკარად გამოხატავს იმას, თუ როგორი უნდა იყვნენ მუსლიმები სიძლიერის თვალსაზრისით: **„და განამზადეთ მათთვის, რაც შეგეძლებათ, ძალა და საბრძოლო ცხენები, დააშინეთ ამით ალლაჰის მტრები, თქვენი მტრები და სხვები მათ გარდა, რომელნიც არ იცით თქვენ, ხოლო ალლაჰმა იცის. და რასაც გაიღებთ ალლაჰის გზაზე, სრულად მოგეგებათ თქვენ უკან და თქვენ არ დაიჩაგრებით[164]!**

---

*164. სურა ენფალი, აიათი 60*

## აგრესორსა და ჩაგრულს შორის საერთო ენის გამონახვა

وَاِنْ طَائِفَتَانِ مِنَ الْمُؤْمِنِينَ اقْتَتَلُوا فَاَصْلِحُوا بَيْنَهُمَا

**„და თუ ორი ჯგუფი მორწმუნეთაგან ერთმანეთს შეებრძოლება, მაშინ გამოასწორეთ მათ შორის არსებული[165]“.**

აღნიშნული აიათის გარდმოვლენის შესახებ რამდენიმე ვერსიას ასახელებენ. მათ შორის ყველაზე უფრო საყურადღებო შემდეგი ვერსია გახლავთ:

ერთხელაც შუამავალმა ﷺ აბდულლაჰ ბინ რევაჰასთან ერთად ჰაზრეჩის ტომის წარმომადგენელ ფარისეველ აბდულლაჰ ბინ უბეიიე ბინ სელულეს გაუარა. აბდულლაჰ ბინ უბეიიე რამდენიმე თანატოლ მეგობართან ერთად იჯდა. ამ დროს შუამავლის ცხოველმა გარემო დააბინძურა (ან აამტვერა). მასზე გაბრაზებულმა აბდულლაჰ ბინ უბეიიემ ცხოველი ცხვირით დაიკავა და უთხრა, რომ სუნმა ისინი შეაწუხა. აბდულლაჰ ბინ უბეიიეს ასეთმა მოქცევამ აბდულლაჰ ბინ რევაჰა განარისხა და უთხრა: „ალლაჰის შუამავლის ცხოველის სუნი მამაშენის სუნზე უფრო სასიამოვნოა“. ამ ნათქვამმა აბდულლაჰ ბინ უბეიიე და მისი მეგობრები გააბრაზა. ამ დროს ვითარება გამწვავდა. ერთმანეთს ხელებისა და ფეხების ქნევა დაუწყეს. ამ მოვლენასთან დაკავშირებით ზემოთხსენებული აიათი ზეგარდმოევლინა.

---

*165. ჰუჯურათი, აიათი 9.*

როცა წმინდა აიათი „თუ“ მნიშვნელობის მოქნე „ინ“ სიტყვით იწყება, ეს მიანიშნებს იმას, რომ მუსლიმებს შორის მსგავსი აჯანყებები ძალიან იშვიათად ხდება, ან სრულებით არ უნდა ხდებოდეს. გარდა ამისა, ამ სიტყვებით ნათელი ხდება, რომ მუსლიმების ურთიერთგადაკიდება არ არის ბუნებრივი და ჩვეულებრივი მოვლენა.

„შეარიგეთ“ — ამ ბრძანებას უნდა ემორჩილებოდეს დაპირისპირებული ორი ჯგუფის გარდა, (თავდაპირველად მოწინავე ლიდერები) ყოველი მუსლიმი, რომელსაც ევალება ჯგუფების შერიგება. უფრო მკაფიოდ რომ განვმარტოთ, მუსლიმებს შორის ორი ურთიერთმებრძოლი ჯგუფის არსებობის შემთხვევაში დანარჩენი მუსლიმების უმოქმედობა და მხოლოდ მაყურებლის როლში ყოფნა, უზენაესი ალლაჰის წინაშე მიუღებელი საქციელია. თუკი მსგავს არასახარბიელო მოვლენას ექნება ადგილი, თითოეული მუსლიმი ამ უაღრესად მტკივნეული მოვლენით შეწუხებული უნდა იყოს და მის აღსაკვეთად ყველაფერი უნდა გააკეთოს. მუსლიმებმა ურთიერთმებრძოლ ჯგუფებს უზენაესი ალლაჰის შიში უნდა შეახსენონ, ორივე მხარის მოწინავე საზოგადოებას დაუკავშირდნენ და უთანხმოების მიზეზები გამოიკვლიონ. ყველაფერი უნდა გააკეთონ იმისათვის, რომ ისინი შეარიგონ.

ასეთი სახის ამბოხებას დაუყონებლივ წინ უნდა აღვუდგეთ, წინააღმდეგ შემთხვევაში პატარა უყურადღებობა დიდი სულიერი და ქონებრივი დანაკარგის საბაბი გახდება. ისლამის ისტორიაში მსგავს შემთხვევებს მეტ-ნაკლებად ჰქონია ადგილი და იგი არცთუ ისე უმნიშვნელო სულიერი და ქონებრივი დანაკლისის მიზეზი გამხდარა. იმისათვის, რომ ასეთი ტიპის

მოვლენებმა არ იჩინოს თავი, როგორც ერთ ისლამურ ქვეყანაში, ასევე ისლამურ ქვეყნებს შორისაც, აუცილებელია, რომ მუსლიმები იყვნენ ფხიზლად და ერთ მუჭად შეკრულნი. გარდა ამისა, უნდა შეიქმნას ისლამური გაერთიანება, რომ მსგავსი სახის მოვლენებს წინ აღუდგნენ და პრობლემების მოგვარება შეძლონ. ამ საკითხთან დაკავშირებით პროფ. სულეიმან ათეში შემდეგ ვერსიებს გვთავაზობს:

ბუნებრივია, რომ ისლამის მიხედვით უმთავრესი ერთიანი სახელმწიფოა, თუმცა ეს დღეისათვის შეუძლებელია, ვინაიდან ნებისმიერ ერს უნდა, რომ მეორე ერი თავისი ზეგავლენის ქვეშ მოაქციოს. ეს კი ისლამურ ქვეყნებს შორის გაყოფის და მრავალი უთანხმოების, ურთიერთწაქეზების მიზეზი გახდა. მთელი ისტორიის განმავლობაში სულ ასე ყოფილა. თუკი უკეთილშობილესი შუამავლის ეპოქასა და მისი შემდეგი სამი ხალიფას პერიოდს გამოვრიცხავთ, არ არსებულა და არ ჩამოყალიბებულა ისეთი სახელმწიფო, რომელშიც ყველა მუსლიმს ერთად და შეხმატკბილებულად ეცხოვრა.

სურა ჰუჯურათში ნათლად არის მოცემული, თუ მუსლიმი, როგორი სტრატეგიით უნდა მოქმედებდეს მეამბოხეების წინააღმდეგ. ისლამურ საზოგადოებაში ნებისმიერი ამბოხება დაუყოვნებლივ უნდა შეჩერდეს, ეს უზენაესი ალლაჰის ბრძანებაა. აღნიშნული ბრძანების უპირველესი უფლებამოსილი პირები, რა თქმა უნდა, თავად მუსლიმები არიან. მისი სისრულეში მოყვანის ვალდებულება თავდაპირველად სახლმწიფო მოხელეებისკენ არის მიმართული. ბრძოლის შეწყვეტა და მშვიდობის დამყარება შეუძლებელია მხოლოდ ინდივიდუალური ძალის იმედად მოვიაზროთ. ასეთ

შემთხვევაში სახელმწიფოს ძალაუფლების მონაწილეობა აუცილებელი პირობაა. თუ ასეთი გადაწყვეტილება მიიღეს ქვეყანაში მშვიდობის დამყარების საქმეში უფლებამოსილმა პირებმა და ქვეყანაში საბრძოლო სიტუაცია შეიქმნა, აუცილებელია, რომ მობილიზაცია სრულიად საყოველთაო იყოს. ამიტომაც, თუკი რაიმე სახის თავდასხმა, ან ამბოხება იქნება, მის წინააღმდეგ ბრძოლა და ბრძოლის ხელმძღვანელების მხარდაჭერა ისეთივე აუცილებლობაა, როგორც ჯიჰადში მონაწილეობა. მაგრამ ეს აუცილებლობა მეორე ხარისხოვანი იქნება მაშინ, თუკი ზოგიერთი პიროვნება ამას გააკეთებს და ამით დანარჩენებს მისი შესრულების აუცილებლობა ეხსნება. სწორედ ამიტომაც ზოგიერთ თანამიმდევარს კეთილშობილ ალის ერთად მეამბოხეების წინააღმდეგ ბრძოლაში მონაწილეობა არ მიუღიათ[166].

მეორე მხრივ, კი ზოგიერთი აიათი და ჰადისი მშვიდობისკენ მოუწოდებს. უზნეაესი ალლაჰი ბრძანებს: **„თუკი ხართ ჭეშმარიტი მორწმუნენი, გეშინოდეთ ალლაჰის, ურთიერთშორის უთანხმოება გამოასწორეთ. ალლაჰისა და შუამავლის მიმდევრები იყავით[167]“**, უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს: *„თუნდ მჩაგვრელი, თუნდაც ჩაგრული იყოს, შენს სულიერ ძმას დახმარების ხელი გაუწოდე“, ამ სიტყვების გაგონებაზე თანამიმდევრებმა ჰკითხეს: “ო, ალლაჰის შუამავალო! გავიგეთ, რომ ჩაგრულს უნდა დავეხმაროთ, მაგრამ მჩაგვრელს როგორ უნდა დავეხმაროთ?* შუა-

---

*166. იბნ არაბი, 7/1719. ზოგიერთი თანამიმდევრების სახელებია: სად იბნ ები ვაქქას, აბდულლაჰ იბნ ომერ, მუჰამმედ იბნ მესლემე, მაგრამ თითეოულმა მათგანმა ალისგან(რ.ა) ბოდიში მოიხადეს.*

*167. სურა ენფალი აიათი 1*

*მავალმა მიუგო: მის მჩაგვრელობას აღუდექით წინ*[168]*“.* სხვა ჰადისში კი ნათქვამია: *„რომელიმე თქვანგანი რაიმე ბოროტებას თუ დაინახავს, იგი ხელით შეცვალოს. თუკი ამის საშუალება არ გააჩნია, მაშინ შეეცადოს ენით შეცვალოს, თუკი არც ამის ძალა შესწევს, მაშინ გულით შეიძულოს. თუმცა, ეს ყველაზე უფრო სუსტი რწმენაა*[169]*“.* შარიათი მიიჩნევს, რომ ორ მუსლიმ ჯგუფს შორის ატეხილი უთანხმოება ცუდი და მიუღებელი საქმეა. ამ საკითხთან დაკავშირებით ებუ ბექირ გასსასი ამბობს: *„უზენაესი ალლაჰი ბოროტების ნებისმიერი გზით აღკვეთას მოითხოვს“*[170]*.*

## რა ზომებს უნდა მივმართოთ შეურიგებლის წინააღმდეგ?

فَاِنْ بَغَتْ اِحْدٰيهُمَا عَلَى الْاُخْرٰى فَقَاتِلُوا الَّتِي تَبْغِي حَتّٰى تَفِيٓءَ اِلٰٓى اَمْرِ اللّٰهِ

**“მაგრამ თუკი ზღვარს გადავა მათგან ერთ-ერთი მეორის მიმართ, მაშინ შეებრძოლეთ იმ ჯგუფს, რომელიც ზღვარს გადავიდა, ვიდრე არ დაუბრუნდებოდეს ალლაჰის ბრძანებას**[171]**“.**

სიტყვა „**ბეღიი**“ თავდასხმას, აგრესიას ნიშნავს. მისი ტერმინოლოგიური მნიშვნელობა კი ლიდერის წინააღმდეგ უსამართლოდ ამხედრებაა.

---

*168. (ბუჰარი, მეზალიმ, 4)*

*169. მუსლიმ, იმან, 78*

*170. რაღიბ, 770*

*171. სურა ჰუჯურათი, აიათი 9.*

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში აგრესიის აკრძალვასთან დაკავშირებით გვაუწყებს: **„უეჭველად, ალლაჰი ბრძანებს სამართლიანობას, სიკეთის კეთებას და ნათესავების დახმარებას. და კრძალავს სიძვას, გასაკიცხ ქმედებებს და უსამართლობას. იგი შეგაგონებთ თქვენ, ეგების გულისხმაჰყოთ![172]"**

მაშინ, როდესაც ადგილი ექნება აგრესიას, მუსლიმებს არ შეშვენით აგრესორების წინააღმდეგ თავდასხმის მეთოდს მიმართონ, ან ისინი თავისთვის მიატოვონ, ან კიდევ აგრესორს მხარი დაუჭირონ. იმ შემთხვევაში, თუკი მხარეების შერიგება არ ხერხდება, მაშინ საჭიროა, გაირკვეს დამნაშავე და უდანაშაულო მხარე, რათა უდანაშაულოს დაეხმარონ და აგრესორს წინ აღუდგნენ, ვინაიდან ეს ვალდებულებაა.

აგრესორებთან წინააღმდეგობა მხოლოდ იარაღასხმულ ბრძოლას და მკვლელობას არ გულისხმობს. აქ ყველაზე მთავარი მჩაგვრელობის წინააღმდეგ ზომიერი ძალის გამოყენებაა. აღსანიშნავია, რომ აგრესორის წინააღმდეგ პირდაპირ მეთოდი მხოლოდ შებრძოლება არ არის. ასეთ ვითარებაში, თავდაპირველად სახელმწიფოს ლიდერი, აგრესორს მორჩილებისკენ მოუწოდებს, მაგრამ იმ შემთხვევაში, თუკი იგი თავის სიჯიუტეს არ მოიშლის და ხელახლა თავდასხმას გააგრძელებს, მის წინააღმდეგ ბრძოლა სავალდებულო გახდება[173]. გამომდინარე აქედან, ისლამური ქვეყნის ლიდერი სანამ აგრესორის წინააღმდეგ გაილაშქრებდეს, მანამდე ვალდებულია, იგი გააფრთხილოს და მორჩილება

---

*172. სურა ნაჰლი აიათი 90.*

*173. ქურთუბი, 16/320.*

შესთავაზოს[174]. დაუმორჩილებლობის შემთხვევაში კი უფლებამოსილია, მის წინააღმდეგ ძალისმიერ მეთოდს მიმართოს[175]. ვინაიდან უზენაესი ალლაჰი ბრძოლის წამოწყებამდე მოპირდაპირე მხარისთვის მშვიდობის მოწოდებას ბრძანებს, ბრძოლის ნებას, მხოლოდ აგრესიის ჩახშობის მიზნით რთავს[176].

„სანამ აგრესორი უზენაესი ალლაჰის ბრძანებას არ დაუბრუნდება“, მანამ შარიათი მის დასჯას არ ითვალისწინებს, თუმცა ბრძოლის ხანგრძლივობას მანამდე მიანიშნებს, სანამ არგესორი თავის სადაოზე უარს იტყვის. თუ აგრესორმა უზენაესი ალლაჰის წმინდა წიგნსა და შუამავლის სუნნეთს დაუბრუნდა და აგრესორთა დაჯგუფებამ აღნიშნული ბრძანების წინაშე თანხმობა გამოაცხადა, მათ წინააღმდეგ ძალის გამოყენება მაშინვე უნდა შეწყდეს, ვინაიდან ბრძოლის მიზანი უკვე მიღწეულია. ამის შემდეგ კი ზღვარდაგასულობა და მათ მიმართ ფიზიკური ზეწოლა არასწორი იქნება. რამდენიმე ვერსია არებობს იმასთან დაკავშირებით, თუ ზემოთ აღნიშნულ „ღვთის ბრძანებაში“ რა არის ნაგულისხმები: **„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს და ხელმძღვანელს თქვენ შორის. ამის შემდეგ თუ რამე სადაო გაქვთ, მიუბრუნეთ იგი ალლაჰსა და შუამავალს. თუ გწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, ეს უკეთესია და მშვენიერი გამოსავალი ექნება მას![177]“** მოცემული აიათის მნიშვნელობიდან გამომდინარე „ალლაჰისა და სახელმწიფო

*174. იბნ არაბი, 4/1719.*

*175. ქურთუბი, 16/320.*

*176. სურა ჰუჯურათი, 49/9.*

*177. სურა ნისა აიათი 59.*

ლიდერის მორჩილება, ხოლო „ურთიერთობა მოაწესრიგეთ“ აიათის მიხედვით მშვიდობის გათავისება ან ღრმა ღვთისმოსაობით ალლაჰისკენ სახის მიბრუნება აგრესორის სადაოზე უარის თქმას და ჭეშმარიტების გზაზე დაყენებას ემსახურება.

უზენაესი ალლაჰი, მორწმუნეთა ერთიანობის დამარღვეველ ყოველგვარ საქციელს კრძალავს. სურა ჰუჯურათში აღნიშნული ერთიანობის საფუძველზეა საუბარი და იგი მუსლიმი და სამართლიანი სახელმწიფო ლიდერის წინააღმდეგ გამართულ ნებისმიერი სახის აგრესიას გმობს. ეს იმას ნიშნავს, რომ მორწმუნე მმართველზე მორჩილება აუცილებელია. ეს საკითხი ქვემოთ მოცემულ აიათში ასეა აღნიშნული: **„ეგების მიუტევოს ალლაჰმა მაგათ; ალლაჰი ხომ შემნდობია, შემწყნარებელია“**[178]**!** გამომდინარე იქედან, რომ უზენაესი ალლაჰი აგრესორების წინააღმდეგ ბრძოლისკენ მოუწოდებს, კეთილშობილმა ებუ ბაქრმაც აგრესორებისა და „მურთედების“, რომლებმაც ისლამი აღიარეს და შემდეგ ისევ ურწმუნოებას დაუბრუნდნენ, წინააღმდეგ იბრძოლა. ეს ის აგრესორები იყვნენ, რომლებმაც თვითნებურად გადაწყვიტეს, რომ ზექათის გადახდაზე უარი ეთქვათ. სწორედ ესენი იყვნენ, ვინც ზექათის აუცილებლობა უარჰყვეს და „მურთედებად“, რჯულიდან გამოსულებად, იქცნენ. კეთილშობილმა ალიმ კი იმათ წინააღმდეგ გაილაშქრა, ვინც თვითონ ხალიფად არ ცნეს.

უზენაესი ალლაჰი აგრესიის ნებისმიერ სახეს კრძალავს. ამის შესაბამისად მორწმუნეებს ურთიერთმხარდაჭერისკენ მოუწოდებს. ამ საკითხთან დაკავში-

---

*178. სურა ნისა, აიათი 99.*

რებით წმინდა აიათში ნაბრძანებია: **„და უთუოდ, ვინც მოითმენს და აპატიებს, სწორედ ეს ფასდაუდებელ საქმეთაგანია“**[179].

აქვე აღსანიშნავია ის წესები, რომლებიც აგრესორების წინააღმდეგ ბრძოლაში უნდა გაითვალისწინოთ. გთავაზობთ ზემოთხსენებულ ნორმებს:

1. ხელში ჩაგდებული ტყვეების მოკვლა არ შეიძლება.

2. ბრძოლიდან გაქცეულებისთვის მდევარის დადევნება არ შეიძლება.

3. დაჭრილებზე შეხება და მათი მოკვლა არ შეიძლება.

4. ძალისმიერი მეთოდით ქონების წართმევა არ შეიძლება.

5. ქალებისა და ბავშვების დატყვევება არ შეიძლება[180].

აღნიშნული ნორმები, აბდულლაჰ ბინ ომარის (რ.ა.) გადმოცემული ჰადისიდან არის ამოღებული. ერთხელ წმინდა შუამავალმა ﷺ აბდულლაჰ ბინ ომერს ჰკითხა: იცი თუ არა, რომ რა სასჯელს იმსახურებს აგრესორი? იბნი ომერმა მიუგო: ალლაჰის შუამავალმა უკეთ იცის. მაშინ უკეთილშობილესმა შუამავალმა ამცნო: „დაჭრილებზე შეხება და ტყვეების მოკვლა აკრძალულია. ბრძოლიდან გაქცეულებისთვის მდევარის დადევნება არ შეიძლება. ქონების გაყოფა დაუშვებელია[181]“.

---

*179. სურა შურა, აიათი 43.*

*180 (იბნი არაბი, 4/1721)*

*181. ჰეისემი, მეჯმაუზ-ზევაიდ, 6/243; ქურთუბი, 16/320.*

## აგრესიაზე უარის მთქმელთა შორის სამართლიანი შერიგება

მხოლოდ შეთანხმებაზე არ დატოვოთ, უზენაესი ალლაჰის ბრძანებისამებრ, ურთიერთობა დაარეგულირეთ, რადგანაც ბრძოლის შემდეგ საფრთხე უფრო დიდია.

აქ მხოლოდ ორი მხარის ურთიერთშერიგება არ არის ნაბრძანები. აგრეთვე ყურადღება არის იმაზე გამახვილებული, რომ ისინი ყოველგვარი სამართლის ნორმების გათვალისწინებით შეარიგეთ. უზენაესი ალლაჰის წინაშე არანაირ ფასეულობას წარმოადგენს ბრძოლის ისე შეჩერება, რომ დამნაშავე და უდანაშაულო გაურკვეველი დარჩება. ამასთან ერთად დაუშვებელია, უდანაშაულო მხარის ზეწოლით დამნაშავეთა მხარის დაჭერა და ორი მხარის, ასეთი ხერხით შერიგება. ნამდვილი მშვიდობა, სამართლიანობის საფუძველზე აღმოცენებული შემწყნარებლობაა, წინააღმდეგ შემთხვევაში არეულობა ხელახლა გაგრძელდება, აგრესორი მხარის გამბედაობა მოიმატებს, რაც ინტრიგის გაღვივებას გამოიწვევს და შფოთი უფრო გამრავლდება და ხელმეორედ იჩენს თავს.

წმინდა ყურანის რამდენიმე აიათში სამართლიანობაა ნაბრძანები. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის წინაშე მოწმენი, სამართლის აღმდგენი! და არ გაიძულოთ ზოგიერთ ადამიანთა მიმართ სიძულვილმა, რომ სამართლიანად არ იქცეოდეთ. იყავით სამართლიანნი, ის უფრო ახლოა ღვთისმოშიშობასთან; და გეში-**

**ნოდეთ ალლაჰისა, უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც იქმთ თქვენ[182]“.**

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის წინაშე მოწმენი, სამართლის აღმდგენი. და ეს რომც იყოს თქვენს წინააღმდეგ, ან თქვენი მშობლებისა და ნათესავების, მდიდარი იქნება ის თუ ღარიბი, რადგანაც ალლაჰი უფრო ახლოსაა ორივესთან, მაშ, ნუ გაყვებით გულისნადებს, რომ არ გადაუქციოთ ჭეშმარიტებას, და თუ გაამრუდებთ ან გაექცევით, უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც აკეთებთ[183]“!**

**„უეჭველად, ალლაჰი გიბრძანებთ, რომ ანაბარი უკან დაუბრუნოთ თავის პატრონებს და როცა განსჯით ადამიანთა შორის, სამართლიანად განსაჯოთ. უეჭველად, რა მშვენიერია ალლაჰის შეგონება! უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმხედველია[184]!“**

ზემოთ მოცემული აიათების განმარტების დროს ცნობილი მუფესსირი ელმალილი ჰამდი იაზირი დასძენს: ო, მორწმუნეებო! მხოლოდ აბდესის აღებითა და ლოცვით ნუ შემოიფარგლებით. ასევე ნუ გგონიათ, რომ მხოლოდ ლოცვის დროს დგება ადამიანი ალლაჰის წინაშე. გამუდმებით გამჩენის წინაშე მზადყოფნაში იყავით. ყოველთვის სამართლიანად იმოქმედეთ. ყოველი სიტყვა და საქმე ალლაჰის გულისთვის აკეთეთ. ყოველთვის სამართლიანობის ნიმუში იყავით და რომელიმე ტომის სიძულვილმა და მტრობამ

---

*182. სურა მაიდე აიათი 8.*

*183. სურა ნისა, 135*

*184. სურა ნისა, აიათი 58.*

უსამართლობისკენ არ გიბიძგოთ. მართლები იყავით, ვინაიდან ეს ღვთისმოსაობასთან ყველაზე უფრო ახლოს არის, რაც ალლაჰის მფარველობაში შესვლის უახლოესი საშუალებაა და ყოველთვის მუსლიმებს შორის სამართლიანობის უდიდესი აუცილებლობა აშკარად ნათელია.

უკეთილშობილესი შუამავალი სამართლიანობის შესახებ ბრძანებს: *„დედამიწაზე სამართლიანები, მათი ნამოქმედარი სამართლიანობის გამო, მოწყალე ალლაჰის წინაშე ბრილიანტის ტახტებზე ისხდებიან“*[185]. ყველა ზემოთ ხსენებული პრინციპები გვიჩვენებს, რომ სამართლიანობა ჰარმონიული საზოგადოებრივი ცხოვრებისა და ჯანსაღი მშვიდობისთვის გარდაუვალი მთავარი ელემენტია.

## მორწმუნეთა სულიერი ძმობა

فَاِنْ فَاۤءَتْ فَاَصْلِحُوا بَيْنَهُمَا بِالْعَدْلِ وَاَقْسِطُوا اِنَّ اللّٰهَ يُحِبُّ الْمُقْسِطِينَ

**„ამის შემდეგ თუ შემობრუნდება, გამოასწორეთ მათ შორის არსებული პატიოსნად და იყავით სამართლიანნი, რამეთუ ალლაჰს უყვარს სამართლიანნი[186]“**

უზენაესი ალლაჰი წინა აიათში გვაცნობებდა, თუ როგორ უნდა მოვიქცეთ აგრესორების წინაშე და ადამიანებს ერთობისა და ურთიერთმხარდაჭერისკენ მოუწოდებს. მოცემული აიათი კი წინა აიათს მჭი-

*185. მუსლიმ, იმარეთ, 18.*

*186. სურა ჰუჯურათი, აიათი 49/9*

დროდ უკავშირდება. როგორც უკვე გითხარით, წინა აიათი მუსლიმების ერთიანობის ჩაშლის მცდელობის ჩახშობას ბრძანებს. ამ აიათში კი ბრძანებს, რომ მუსლიმებმა მსგავს მოვლენებს არ უნდა გაუკაფონ გზა და არიგებს, რომ ისინი ერთმანეთის სულიერი ძმები არიან და შეასრულონ ის მოთხოვნები, რომელსაც სულიერი ძმობა ავალებს. აღნიშნული სულიერი ძმობის ძირითადი პრინციპები, ისლამურ საზოგადოებაში ურთიერდახმარება, ერთობა, სიყვარული და მშვიდობაა. უთანხმოება და ამბოხება გამონაკლისი შემთხვევები უნდა იყოს. იმისათვის, რომ მუსლიმები უზენაესი ალლაჰის წყალობით დატკბენ, ვალდებულნი არიან, იცხოვრონ მშვიდობიანად, სულიერ ძმებს შორის წამოტეხილი უთანხმოების ჩასახშობად იზრუნონ და ყოველთვის ერთმანეთის შემრიგებლის როლი შეასრულონ.

მორწმუნეთა შორის არსებობს რელიგიური ძმობა. ყოველივე მათგანი სამარადისო ცხოვრების რწმენას ფლობს გულში. „რამეთუ მორწმუნენი ძმები არიან“ — ეს გამოთქმა ნიშნავს, რომ ისინი ერთმანეთისთვის ძმები არიან და ეს ძმობა მხოლოდ მათთვისაა განკუთვნილი, ვინც იცის, რომ ძმობისთვის რწმენა მთავარ პირობას წარმოადგენს. როცა რომელიმე მუსლიმი გარდაიცვლება, მისი მემკვიდრეობა საგვარეულო მოდგმით ურწმუნო ძმას არ გადაეცემა. ასეთ შემთხვევაში ქონება სახელმწიფო ხაზინას გადაეცემა. გარდა ამისა, შეიძლება, რომ ურწმუნოებამ მამა შვილისგან განარიდოს. რელიგიის ისტორიაში ამის ცნობილი მაგალითი გვაქვს, მაგალითად: წმინდა ნუჰისა და თავისი ვაჟიშვილის მოვლენა. **„ჰეი, ნუჰ! უეჭველად, იგი არ არის შენი ოჯახის ნაწილი. უეჭველად,**

**იგი საქმე არ არის ჭეშმარიტი. მაშ, ნუ მთხოვ იმას, რის შესახებაც ცოდნა არ მოგეპოვება. უეჭველად, შეგაგონებ შენ, რომ არ იყო უმეცართაგანი[187]"!**

ზემოთ მოცემული აიათი აჩვენებს, რომ რწმენა მორწმუნეთა შორის იმდენად მტკიცე კავშირს ამყარებს, რომ ეს კავშირი ნათესაურ კავშირზე უფრო ძლიერია. მხოლოდ ისლამს შეუძლია მოუტანოს ადამიანს ასეთი მტკიცე ძმური კავშირი. წმინდა ყურანში ნათქვამია:

**„მტკიცედ ჩაეჭიდეთ ყველანი ალლაჰის (რწმენის) თოკს, და არ დაიყოთ. გაიხსენეთ ალლაჰის სიკეთე (წყალობა) თქვენდამი: და როცა იყავით მტრებად, შეგიერთათ გულები თქვენი და მისი სიკეთით (მადლით) ძმებად იქმენით თქვენ. და თქვენ როცა იყავით ცეცხლის, უფსკრულის პირას, გიხსნა თქვენ მისგან. ამგვარად განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგების ჭეშმარიტ გზას დაადგეთ თქვენ[188]!"**

ის წმინდა აიათი, რომელიც მორწმუნეებს ერთმანეთის ძმობას აუწყებს, ამავდროს აცხადებს, რომ დედამიწაზე ყოველი მუსლიმი საკაცობრიო ოჯახის განუყრელი წევრია. მუსლიმებს შორის წარმოდგენილი ასეთი ძმობა იმდენად დიდი წყალობაა, რომ მას არცერთ რელიგიაში მაგალითი არ აქვს.

**„და თუ ორი ჯგუფი მორწმუნეთაგან ერთმანეთს შეებრძოლება, მაშინ გამოასწორეთ მათ შორის არსებული".** ამრიგად, დაპირისპირების დროს უზენაესი ალლაჰის კანონების შესაბამისად ურთიერთობა გა-

*187. სურა ჰუდი, აიათი 46.*

*188. სურა ალი იმრანი, აიათი 103.*

მოასწორეთ. ურთიერთობის ამგვარი გამოსწორება სულიერი ძმობითა და ღვთისმოსაობით არის ნაკარნახები. უთანხმოებისას ყოველთვის ფრთხილნი იყავით. თუ მორწმუნეთა შორის მშვიდობიანი და კეთილი ურთიერთობები არ იქნება, არც ძმობა იქნება მყარი, ისინი ურწუნოთა მიმართ ვერ გამოხატავენ უარყოფით დამოკიდებულებას და შესაბამისად ვერც უზენაესი ალლაჰის სასჯელისგან დაიცავენ თავს. ასე რომ გეშინოდეთ ალლაჰის სასჯელისა და გაუფრთხილდით უთანხმოებას. თუკი გაუგებრობაში მოხდებით, ნუ განერიდებით შერიგებას. ყოველთვის შეეცადეთ, რომ ღვთისმოსაობის გზას მიმართოთ. *„ჰოი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ, სრულფასოვნად შეასრულეთ ის, რაც უზნეაესმა ალლაჰმა გიბრძანათ, მშვიდობა სამართლიანი გ ზით წარმართეთ, ცოდვების ჩადენისგან ალლაჰის გეშინოდეთ, რათა დიადმა გამჩენმა შეგიწყალოთ და ცოდვები მოგიტევოთ*[189].

როდესაც უზენაესი ალლაჰი მორწმუნეებს ურთიერთძმობას აუწყებს, მათ შორის მოსალოდნელი, ან კიდევ არსებული უთანხმოების აღმოფხვრას ავალებს. სულიერი ძმობა დედამიწაზე არსებულ სრულიად ყველა მუსლიმს მოიცავს. ამ მეტად მნიშვნელოვან სულიერ ძმობაში უზენაესი ალლაჰი სრულიად მუსლიმებს ერთი ოჯახის წევრებად მიიჩნევს. ამავე დროს აღნიშნული ძმობა მხოლოდ მორწმუნეებს ეკუთვნით. ეს ისეთი სულიერი ძმობაა, რომლის ანალოგი არცერთ სხვა რელიგიაში არ მოინახება. როდესაც ვამბობთ ძმობას, პირველ რიგში უნებურად ვგულისხმობთ ერთი დედ-მამისგან შობილებს. რა თქმა უნდა,

---

*189. თაბერი, 26/82,83.*

ესეც ძმობაა, მაგრამ ამას გენეტიკური ძმობა ჰქვია. გენეტიკური ძმობას უზნეაესი ალლაჰის წინაშე მნიშვნელოვანი ფასეულობა არ გააჩნია. ადმიანის წარმომავლობა როგორიც უნდა იყოს, თუკი მას რწმენა არ აქვს, ღვთის წინაშე არანაირი ღირებულება არა აქვს. ამის საუკეთესო მაგალითი წმინდა ნუჰ შუამავლისა და თავისი ვაჟის შემთხვევაა. წმინდა ნუჰი თავისი ვაჟის გადარჩენისთვის გამჩენს ასე ევედრებოდა:

**„და შეჰღაღადა ნუჰმა თავის ღმერთს. თქვა: „ღმერთო ჩემო! უეჭველად, ვაჟი ჩემი ჩემივე ოჯახის ნაწილია. და უთუოდ, ჭეშმარიტია აღთქმა შენი. და შენ საუკეთესო მსაჯული ხარ მსაჯულთა შორის[190]!“** სწორედ ამიტომაც ქვემოთ მოცემული წმინდა აიათის გარდმოვლენის შემდეგ —**„ყველაზე ახლო ნათესავები გააფრთხილე[191]“**— უკეთილშობილესმა შუამავალმა ბრძანა: *„ო, ყურეიშელო ხალხო! იზრუნეთ, რათა საკუთარი სულები უზენაესი ალლაჰისგან შეისყიდოთ. ვინაიდან უზენაესი ალლაჰის წინაშე თქვენთვის ვერაფერს გავაკეთებ. ო, აბდი მენაფის შვილებო! თქვენთვის ვერაფერს გავაკეთებ. იზრუნეთ იმისათვის, რათა საკუთარი სულები უზენაესი ალლაჰისგან თავადვე შეისყიდოთ. ო, ალლაჰის შუამავლის მამიდა, საფიე! შენთვის ვერაფერს გავაკეთებ. იზრუნეთ საკუთარი სული უზენაესი ალლაჰისგან შეისყიდო. ო, ალლაჰის შუამავლის ქალიშვილო! ვერც შენთვის გავაკეთებ რამეს. იზრუნე საკუთარი სული უზენაესი ალლაჰისგან შეისყიდო*[192]“. მოცემული ძვირფასი ჰა-

---

*190. სურა ჰუდი 45-46.*

*191. სურა შუარა, აიათი 214.*

*192. ბუჰარი, ვესაია, 11*

დისი გვასწავლის იმას, რომ ამქვეყნიურ დიდგვაროვნებას უზენაესი ალლაჰის წინაშე არანაირი ფასეულობა არ გააჩნია.

სულიერი ძმობა ასეთი არ არის. მორწმუნეები ვერცერთ საკითხში ერთმანეთს ვერ გაეყოფიან. ისინი ერთი სხეულის მსგავსი არიან. თუ სხეულის რომელიმე ნაწილი დაავადდება, მთელი სხეული წუხილს განიცდის. ჰადისში ნათქვამია: *„შენ მორწმუნეებს, ერთმანეთის მიმართ გულისხმიერებაში, მოწყალებაში, სიყვარულსა და თანადგომაში ერთ მუჭად შეკრულს იხილავ. თუ, სხეულის რომელიმე ნაწილი დაავადდება, მთელი სხეული წუხილს განიცდის და ძილი დაეკარგება*[193]*"*.

ისლამის ისტორია სავსეა სულიერი ძმობის სანიმუშო და სამაგალითო მოვლენებით. ყველაზე საუკეთესო და ადამიანების მეხსიერებიდან წარუშლელი ძმობა წმინდა შუამავლის მეირ მუჰაჯირებსა და ენსარს შორის გამოცხადებული ძმობაა. აღნიშნულ მოხალისეთა შეთანხმების პრინციპების თანახმად, მატერიალურად შეძლებულ მედინელ მუსლიმს, მექადან მოსული მუჰაჯირი ოჯახი თავისთან სახლში უნდა შეეფარებინა და ერთად უნდა ეშრომათ. მოპოვებული შემოსავალი კი ერთმანეთს შორის უნდა გაეყოთ. უფრო მეტიც, შეეძლოთ ერთმანეთის მემკვიდრეებიც კი გამხდარიყვნენ. წამოყენებულ მუხლებს ყველა უპირობოდ დაეთანხმა. ასე გახდნენ ერთმანეთის სულიერი ძმები. მათ ძმობის შესახებ წმინდა ყურანში შემდეგნაირად არის ასახული: **„და რომელთაც იმათზე უწინ ბინა ჰქონდათ დადებული და სარწმუნოება მიღებული, უყვართ ვინც გადასახლდა მათთან. გულ-**

---

*193. ბუჰარი, ედები, 27.*

**ში არ ივლებენ არანაირ შურს იმის გამო, რაც იმათ მიეცათ, და უპირატესობას ანიჭებენ საკუთარ თავზე მეტად, თუნდ ესაჭიროებოდეთ. და ვინც სიხარბისგან თავს დაიცავს, სწორედ ისინი არიან ნეტარნი! და რომელნიც მოვიდნენ მათ შემდგომ, ამბობენ: „ღმერთო ჩვენო! შეგვინდე ცოდვები ჩვენი და ჩვენი ძმების, რომელთაც ჩვენ გაგვასწრეს რწმენით. და არ ჩაგვინერგო გულებში შური იმათ მიმართ, რომელთაც ირწმუნეს. ღმერთო ჩვენო, უეჭველად, შენ ლმობიერი და მწყალობელი ხარ[194]!“**

აქედან ნათლად ჩანს, რომ მორწმუნეთა ძმობისათვის დამახასიათებელია ერთმანეთის სიყვარული, ურთიერთპატივისცემა, ადამიანური ბუნების გამო ერთმანეთის მიმართ გამოჩენილი ნაკლოვანებების პატიება, ერთმანეთისთვის ვედრების აღვლენა და ნებისმიერი მორწმუნის მიმართ სიძულვილისგან შორს ყოფნა. სწორედ ასეთმა მტკიცე რწმენამ იმდენად ძლიერი ძმური კავშირი და მტკიცე ძმობა ჩამოაყალიბა, რომ ნათესაობაც და გვაროვნული ურთიერთობებიც მეორეხარისხოვანი გახადა. ერთხელაც თანამიმდევართაგან ერთ-ერთი პიროვნება კეთილშობილ ომერთან მივიდა და უთხრა, რომ მამა ჰუდეიბიეს ბრძოლაში შეჰიდად დაეცა, ამიტომაც მას დახმარება სჭირდებოდა. კეთილშობილმა ომერმა მას შემდეგნაირად მიმართა: —„მობრძანდი ჩემო უახლოესო ნათესავო[195]“. მიუხედავად იმისა, რომ იგი კეთილშობილი ომერს არ ენათესავებოდა, მისთვის

---

*194. სურა ჰაშრი აიათი 9-10.*

*195. იბნი აშური, 26-244.*

ასეთნაირი მიმართვა ისლამური ძმობის საუკეთესო ნიმუშს წარმოადგენს.

სწორედ მას შემდეგ, რაც ისლამური ძმობა განმტკიცდა, მორწმუნეები მას სულითა და გულით ჩაეჭიდნენ, მათ დაივიწყეს ტომებად და გვარებად ცხოვრების წესი, რომელიც უმეცრების ხანის დამახასიათებელი ადათ-წესი იყო.

წმინდა შუამავალი კრძალავს ყველა იმ ქმედებას, რომელსაც სულიერი ძმობისთვის იოტისოდენა ზიანის მოტანა შეუძლია. ჰადისში ნათქვამია: *„ვარაუდისგან თავი შორს დაიკავეთ, ვინაიდან ვარაუდის დიდი ნაწილი სიცრუეა. ერთმანეთის ნაკლოვანებები არ გამოჩხრიკოთ, ფარული საიდუმლოებების მოძიებას შეეშვით, ერთმანეთი არ შეიძულოთ. ო, ალლაჰის მონა-მსახურებო! ერთმანეთის ძმები იყავით! დაქორწინებამდე, ან განქორწინებამდე სულიერი ძმის დანიშნულის მაჭანკალი ნურავინ ნუ იქნება*[196]*“.*

სულიერი ძმობის მნიშვნელობა ებუ საიდ ელ ჰუდრის მიერ გადმოცემულ ჰადისში შემდეგნაირად არის განმარტებული. ერთხელ წმინდა შუამავალი ჰუთბეზე ავიდა და ასე თქვა: *„უზენაესმა ალლაჰმა ერთ ადამიანს არჩევანის თავისუფლება მისცა: ან წარმავალი ქვეყანა აერჩია, ან კიდევ — მარადიული სამყოფელი. მან საიქიო ირჩია“. ამ სიტყვების გაგონებაზე კეთილშობილი ებუ ბექრი ატირდა. ეს რომ ვნახე საკუთარ თავს ვკითხე: ნეტა რა ატირებს ამ კაცს? უზენაესმა ალლაჰმა ამ ადამიანს ორიდან ერთის არჩევის თავისუფლება მისცა: ან წარმავალი ქვეყანა აერჩია, ან კი-*

*196. ბუჰარი, ნიქაჰ, 45*

*დევ — მარადიული სამყოფელი. მან საიქიო ირჩია“— ჩავილაპარაკე ჩემით. კეთილშობილი ებუ ბაქრის ტირილის შესახებ ქვეყნიერებას წყალობად მოვლენილმა შუამავალმა ﷺ გაიგო და უთხრა: ნუ იტირებ ებუ ბექრ! უდავოა, რომ ჩემთვის მეგობრული ურთიერთობითა და სიმდიდრის გაღების მხრივ ადამიანთა შორის ყველაზე სანდო შენ ხარ. იმ შემთხვევაში, თუკი ჩემი უმმეთიდან ვინმეს მეგობრად ამოვირჩევდი, ეს აუცილებლად ებუ ბექრი იქნებოდა. თუმცა სულიერი ძმობა და მისი სიყვარული ყველაზე უფრო წინ დგას*[197]. მოცემული ჰადისები ისლამში სულიერი ძმობის მნიშვნელობაზე დიდ ყურადღებას ამახვილებს და ასეთ ძმობაში ყოველგვარ ნაკლოვანებას კრძალავს.

აქვე მორწმუნეთა შორის ნებისმიერი სახის უთანხმოებისა და გაუტანლობის საკითხი ხაზგასმით უნდა აღინიშნოს. ვინაიდან გარემო, რომელშიც მორწმუნეები ცხოვრობენ, საჭიროა იყოს ჯანსაღი. ეს კი ადამიანთა შორის სიყვარულის განმტკიცებისა და უთანხმოების მოსპობის გარანტიაა. წინააღმდეგ შემთხვევაში მტრის წინაშე ვერ გაიმარჯვებენ, რის შედეგადაც ძალასაც დაკარგავენ. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა ყურანში ნათქვამია: **„აკი ამბობდნენ ორპირნი და რომელთაც სენი უზით გულებში: „შეაცდინა ეგენი თავიანთმა რწმენამ“. ხოლო ვინც სასოებს ალლაჰს, უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია[198]!“** წმინდა აიათში ხსენებული სიტყვა „გაუტანლობა“ შიშისა და სისუსტის უპირველესი მი-

---

*197. ბუჰარი, სალათ, 80.*

*198. სურა ენფალი, აიათი 46.*

ზეზია, რაც ასევე სახელმწიფოს ძალაზეც მოახდენს ნეგატიურ გავლენას. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ უზენაესი ალლაჰი მორწმუნეების ერთ მუჭად შეკრულ ბრძოლას მოითხოვს, რადგან გაუტანლობა, აზრთა სხვადასხვაობა და მსგავსი უთანხმოება ერთიანობას დაანგრევს.

ძვირფასი თანამიმდევრები ურთიერთთანადგომის, ერთიანობის, სიყვარულის, მოწყალებისა და თანადგომის საუკეთესო ნიმუშები იყვნენ. იმ მიზნით, რომ უზენაეს ალლაჰს ანალოგიური თვისებები სხვა მორწმუნეებისთვისაც ესწავლებინა, წმინდა აიათში ბრძანა: „მუჰამმედი, შუამავალი ალლაჰისა. ხოლო მასთან ერთად რომელნიც არიან მკაცრნი ურწმუნონის წინაშე და მოწყალენი ერთმანეთთან მიმართებაში, მათ დაინახავ რუქუღის და სეჯდეს აღმსრულებლებად, რომელნიც ალლაჰისგან მადლსა და წყალობას მიელტვიან. მათი ნიშნები მათ სახეებზეა, როგორც ნაკვალევი სეჯდისა. სწორედ ასეთია მათი მდგომარეობა თორასა და ბიბლიაში: **როგორც ნათესი, რომელმაც აღმოცენდა, შემდეგ განმტკიცდა და გამსხვილდა, მერე ტანი აიყარა თავის ღეროზე და ახარებს მთესველთ, რითიც იბოღმებიან ურწმუნონი. რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, აღუთქვა ალლაჰმა შენდობა და უდიდესი საზღაური[199]!“**

უზენაესი ალლაჰი მორწმუნეებს მშვიდობიანი ცხოვრებისკენ მოუწოდებს. იმ შემთხვევაში, თუკი ისინი ცხოვრების მშვიდ გარემოს შექმნიან და შესაბამისად იცხოვრებენ, დიადი გამჩენი მათ უდიდეს

---

*199. სურა ფეთიჰი, აიათი 29.*

ჯილდოს ჰპირდება[200]. უკეთილშობილესი შუამავალი მორწმუნეებს ურთიერთძმობას ურჩევს, ხოლო ერთმანეთის სიძულვილს, ზურგის შექცევასა და შურს უკრძალავს. აგრეთვე აცნობებს, რომ მორწმუნეების ერთმანეთის მიმართ დამდურებული ყოფნა, სამ დღეზე მეტხანს დაუშვებელია[201]. ამასთანავე ბრძანებს, რომ თუკი მორწმუნე ძმებს შორის დამდურებამ სამ დღეს გადააჭარბა, ერთმა მათგანმა მეორე უნდა ნახოს და მიესალმოს. იმ შემთხვევაში, თუკი მისალმებას მეორე მხარეც სალამითვე უპასუხებს, მაშინ მადლი ორივე მხარეს დაეწერება, ხოლო თუ მისალმებას უპასუხოდ დატოვებს, ცოდვაც მისი იქნება, თუმცა ცოდვისგან განთავისუფლდება ის, ვინც პირველმა მიესალმა[202]. უფრო მეტიც, ის, ვინც სამ დღეზე მეტხანსაა დამდურებული და სწორედ ამ დროს გარდაიცვლება, ჯოჯოხეთის მკვიდრთა რიგებში აღმოჩნდება, ხოლო მას, ვინც ერთი წლის განმავლობაში იქნება დამდურებული, ძმის სისხლისღვრის ტოლი ცოდვა დაეწერება[203]. ამასთან ერთად აღსანიშნავია, რომ ის, ვინც მორწმუნეთა შერიგების მიზნით იცრუებს, ეს საქციელი ცოდვად არ ჩაეთვლება[204].

*200. ებუ დავუთ ედებ, 47.*

*201. ებუ დავუთ ედებ, 47.*

*202. ებუ დავუთ ედებ, 47.*

*203. ებუ დავუთ ედებ, 47*

*204. ბუჰარი, სულჰი, 2*

# სულიერი ძმობისთვის მავნებელი ქმედებების აკრძალვა

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّح۪يمِ

يَٓا اَيُّهَا الَّذ۪ينَ اٰمَنُوا لَا يَسْخَرْ قَوْمٌ مِنْ قَوْمٍ عَسٰٓى اَنْ يَكُونُوا خَيْرًا مِنْهُمْ
وَلَا نِسَٓاءٌ مِنْ نِسَٓاءٍ عَسٰٓى اَنْ يَكُنَّ خَيْرًا مِنْهُنَّ وَلَا تَلْمِزُٓوا اَنْفُسَكُمْ وَلَا
تَنَابَزُوا بِالْاَلْقَابِ بِئْسَ الِاسْمُ الْفُسُوقُ بَعْدَ الْا۪يمَانِ وَمَنْ لَمْ يَتُبْ فَاُو۬لٰٓئِكَ هُمُ
الظَّالِمُونَ ﴿١١﴾ يَٓا اَيُّهَا الَّذ۪ينَ اٰمَنُوا اجْتَنِبُوا كَث۪يرًا مِنَ الظَّنِّ اِنَّ بَعْضَ الظَّنِّ
اِثْمٌ وَلَا تَجَسَّسُوا وَلَا يَغْتَبْ بَعْضُكُمْ بَعْضًا اَيُحِبُّ اَحَدُكُمْ اَنْ يَأْكُلَ لَحْمَ
اَخ۪يهِ مَيْتًا فَكَرِهْتُمُوهُ وَاتَّقُوا اللّٰهَ اِنَّ اللّٰهَ تَوَّابٌ رَح۪يمٌ ﴿١٢﴾ يَٓا اَيُّهَا النَّاسُ اِنَّا
خَلَقْنَاكُمْ مِنْ ذَكَرٍ وَاُنْثٰى وَجَعَلْنَاكُمْ شُعُوبًا وَقَبَٓائِلَ لِتَعَارَفُوا اِنَّ اَكْرَمَكُمْ عِنْدَ
اللّٰهِ اَتْقٰيكُمْ اِنَّ اللّٰهَ عَل۪يمٌ خَب۪يرٌ ﴿١٣﴾ (49/11-13)

სურა ჰუჯურათი აიათი 11-13

**11. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაე, ერთმა ხალხმა არ დასცინოს მეორე ხალხს, იქნებ ისინი უკეთესნი არიან მათზე. და არც ქალებმა სხვა ქალებს, ეგებ ისინი უკეთესნი არიან მათზე. და არ მოსცხოთ ჩირქი ერთმანეთს და არ მოუხმოთ ერთმანეთს შეურაცხმყოფელი მეტსახელებით. რწმენის მიღების შემდგომ უაღრესად ცუდი თვისებაა სისაძაგლე. ხოლო ვინც არ მოინანიებს, სწორედ რომ ეგენი არიან უსამართლონი.**

12. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავსებით მოერიდეთ ვარაუდს, რამეთუ ზოგი ვარაუდი ცოდვაა, და არ გამოიკვლიოთ ერთიმეორის შეცდომები და არ გაკილოს ზურგსუკან რომელიმე თქვენგანმა სხვები. განა სურს თქვენგან რომელიმეს, რომ მიირთვას ხორცი თავისი მკვდარი ძმისა? რა თქმა უნდა, ვერ აიტანთ მას. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის! უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

13. ჰეი, ადამიანნო! უეჭველად, ერთი მამრიდან და ერთი მდედრიდან გაგაჩინეთ თქვენ და რომ შეიცნოთ ერთმანეთი, დაგადგინეთ ერებად და ტომებად. უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა!

## სულიერი ძმობისთვის მავნებელი ქცევები

### დაცინვა

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაე, ერთმა ხალხმა არ დასცინოს მეორე ხალხს, იქნებ ისინი უკეთესნი არიან მათზე. და არც ქალებმა სხვა ქალებს, ეგებ ისინი უკეთესნი არიან მათზე[205]...“**

აღნიშნულ სურაში საუბარია მორწმუნეების, უზენაესი ალლაჰისა და წმინდა შუამავალის მიმართ პასუხისმგებლობის შესახებ. აგრეთვე ახსნილია მოწინააღმდეგისა და მოღალატის მდგომარეობა. პარალელურად განმარტებულია, თუ როგორი უთრიერ-

*205. სურა ჰუჯურათი, 49/11*

თობა უნდა ჰქონდეთ მორწმუნეებს ურთიერთშორის. მორწმუნეები ერთმანეთთან ტერიტორიულად ახლოს, ან შორს იქნებიან. ერთი მორწმუნის სულიერი ძმის მიმართ დამოკიდებულება არავითარ შემთხვევაში დამცინავი და უპატივცემულო არ უნდა იყოს. პირიქით, მორწმუნემ თავისი მოძმე უნდა დააფასოს და პატივი უნდა სცეს. ზემოთ მოცემულ აიათში სამ საკითხზეა ყურადღება გამახვილებული. დაცინვა, შერცხვენა და არასასიამოვნო ზედმეტსახელის შერქმევა. ისე როგორც მორწმუნეებს ერთმანეთის მიმართ ძმობა და ღვთისმოსაობა ებრძანებათ, ასევე ეკრძალებათ ასეთი ურთიერთობის დასაშლელად ნებისმიერი უმეცარი ქცევა. მორწმუნე მოძმეებს შორის სიკეთისა და ღვთისმოსაობის განმტკიცება, ურთიერთდაფასების გამოვლენა, ისლამის უფრო ფართო წრეში გავრცელების საბაბი გახდება. ზემოთ მოცემული აიათი და შემდეგი აიათიც მორწმუნე ადამიანებს ასწავლის, როგორც ზრდილობას, ასევე აჩვენებს ზნეობის გზას. აღნიშნული აიათის ზეგარდმოვლენის რამდენიმე მიზეზი არსებობს:

1. წმინდა აიათი თემიმის შვილების მიერ ბილალი ჰაბეშის, სელმანი ფარისის, ამმარის, ჰაბბაბის, სუჰეიბ რუუმისა და იბნი ფუჰეირიეს მსგავსი თანამიმდევრების დაცინვის გამო გარდმოევლინა[206].

2. უკეთილშობილესი შუამავლის ერთ-ერთი მეუღლე დასცინოდა უმმუ სელემეს, რადგანაც ის ტანდაბალი იყო[207].

3. ერთხელაც საფიე ბინთი ჰუიეი წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა, რომ ზოგიერთი ქალი მას

*206. სუიუთ, 6/91*

*207. ვაჰიდი, 264.*

დაცინვის მიზნით ასე მიმართავდა: „ებრაელის ქალიშვილი“. შუამავალმა უთხრა: განა ვერ უთხარი, რომ ჩემი მამა ჰარუნია, ბიძა მუსა, ხოლო მეუღლე კი მუჰამმედია[208]?

4. არსებობს ვერსია, რომ ეს აიათი საბით იბნ ყაის იბნ შემმასის შესახებ გარდმოევლინა, რომელსაც სმენა მეტნაკლებად უძნელდებოდა. ეს პიროვნება, იმისათვის, რომ წმინდა შუამავლის საუბარი კარგად მოესმინა, ყოველთვის ცდილობდა, მასთან ახლოს დამჯდარიყო. ერთხელაც, როცა ხალხს თავი მოეყარა და მისი საუბარი უნდა მოესმინათ, იგი მოვიდა, ყველას მხრები მიაწევ-მოაწევინა და წინ გასვლას შეეცადა. პარალელურად კი ხალხში ხმამაღლა გაიძახდა: „გახსენით გზა, გახსენით გზა“. იქ მყოფთაგან ერთ-ერთს ბრაზი მოუარა და შეჰყვირა: „სადაც ხარ, იქ დაჯექი!.” ამ სიტყვამ საბითი უფრო გააბრაზა და თქვა: „ვინ არის ეს კაცი?“ კაცმა კითხვას თვითონვე გასცა პასუხი და უთხრა: „მე, ამ კაცის შვილი ვარ“. საბითმა ამ კაცს მისი დედის უმეცრების პერიოდის ნაკლი შეახსენა და უთხრა: „გასაგებია, იმ ქალის ვაჟო“. ამ სიტყვებზე კაცს შერცხვა და თავი დახარა. ესეც ერთ-ერთი ვერსიაა აღნიშნული აიათის ზეგარდმოვლენისა[209].

აიათში ხსენებული სიტყვა „ყევმის“ ძირითადი მრავლობითი ფორმა **„ყაიმია“**, რაც საქმის შემსრულებელს, ან იმ მამაკაცთა ხალხმრავლობას ნიშნავს, რომლებსაც საკუთარი თავის დაცვა შეუძლიათ. გამომდინარე აქედან, სურა ნისას 34-ე აიათში ნაბრძანებია: **„ქმრები მეურვეები არიან ცოლებისა იმ ვითარების გამო,**

---

*208. ვაჰიდი ი.გ.*

*209. ვაჰიდი, 263.*

**რომლითაც ალლაჰმა უპირატესჰყო ერთიმეორისგან, რადგან ისინი ხარჯავენ თავიანთი ქონებიდან. ხოლო პატიოსანი ქალები მორჩილნი (ერთგულნი) არიან თავიანთი ქმრების და ქმრების არყოფნის დროს ისე იცავენ იმათ უფლებებს, როგორც ალლაჰმა დაუწესათ. და რომელთა ურჩობასაც შიშობდეთ, იმ ქალებს შეაგონეთ, მერე მიატოვეთ სარეცელში და თუ კიდე არ დაგემორჩილებათ დროებით განაშორე სახლიდან; მაგრამ თუ მორჩილნი გახდნენ, გზას ნუღარ ეძებთ მათ წინააღმდეგ. უეჭველად, ალლაჰი უზენაესია, დიდებულია.**" წმინდა ყურანში ხსენებულ სოდომისა და გომორის ტომში ისე, როგორც მამაკაცებს, ასევე ქალებსაც ერთიანად მოიცავს. მაგრამ ეს მომცველობა ქალების მამაკაცებისადმი მორჩილებას გულისხმობს. აქ, ქალები და მამაკაცები განსხვავებულად რომ მოეხსენებინა, სიტყვები: **„ყავმი** და **ნისა"** გამოიყენა. იმისათვის, რომ საკითხი უფრო დაწვრილებით განვიხილოთ, რამდენიმე საკითხს უნდა შევეხოთ.

1. წმინდა აიათი გვახსენებს, რომ ისლამი არა მარტო ერთეული პირებისთვის, არამედ სრულიად კაცობრიობისთვისაა გარდმოვლენილი.

2. დაცინვის ზიანი იმდენად დიდია, რომ მას მარტოდ ვერც მამაკაცი და ვერც ქალი ვერ გაბედავს.

აღნიშნული აიათი ნათლად ასახავს იმას, რომ მორწმუნის მიერ სულიერ მოძმის დაცინვა, მისი დამცირება და შერცხვენა ჰარამია. შესაძლებელია შეურაცხყოფილი ადამიანი უზენაესი ალლაჰის წინაშე უფრო ძვირფასი იყოს და მაღალ საფეხურზე იდგეს, ვიდრე დამცინავი. აიათის განმარტებისას მუჯაჰიდი დასძენს: თუკი ღარიბი პიროვნება მდიდარს რაიმეს

სთხოვს და ისიც მიცემას გადაწყვეტს, ისე გასცეს, რომ ნუ დაამცირებს. ხოლო თაბერი შემდეგნაირად განმარტავს: ჩემი აზრით, ყველაზე მართებული შემდეგი მოსაზრებაა: უზენაესი ალლაჰი დაცინვის ყოველგვარ სახეობას კრძალავს. მორწმუნის მიერ სულიერი მოძმის სიღარიბის, ან ჩადენილი ცოდვის გამო დაცინვა არავითარ შემთხვევაში ჰალალი არ არის.

საკითხთან დაკავშირებით ისმაილ ჰაქქი ბურსევი შემდეგნაირ განმარტებას აკეთებს: მორწმუნემ თავის მოძმეს არასოდეს უნდა შეხედოს დამამცირებელი ან დამცინავი თვალით. სატანამ წმინდა ადემს დამამცირებელი თვალით შეხედა, მან თავმომწონეობა გამოიჩინა. შემდეგ უზენაეს ალლაჰს უთხრა: **„მიუგო: მე მასზე უკეთესი ვარ, მე ცეცხლისგან გამაჩინე, და ის კი ტალახისგან[210].“** თუმცა ამით მან სამარადისო წყევლა იწვნია. ის, ვინც მუსლიმ მოძმეს დაამცირებს და საკუთარ თავს მასზე უფრო მაღლა დააყენებს — დროის სატანა, ხოლო ის, ვისაც დამცირებული თვალით შეხედავს — დროის ადემი იქნება.

იბნი აბბასი (ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი) აღნიშნავს, რომ სურა ქეჰფში ხსენებული სიტყვა **„საღირათენ“**-ში ნაგულისხმევია აბუჩად აგდებისა და დამცირების მიზნით მორწმუნე მოძმის გამასხარავება, ხოლო სიტყვა **„ქებირათენ“**-ში კი — სულიერ ძმაზე ხმამაღალი ტონით დაცინვა.

გარდა ამისა, აღნიშნული აიათი ირიბად შემდეგ რამეზე მიანიშნებს. ისე, როგორც მამაკაცები, ასევე ქალები საკუთარ აღნაგობას გარეგნული იერით ნუ აწონ-დაწონავენ. ვინაიდან გარეგნული შესახედაობა

*210. სურა სადი,38/76.*

ადამიანების აწონ-დაწონვის ნამდვილ ღირებულება არ წარმოადგენს. არსებობს კიდევ სხვა ღირებულებები, რომლებიც მხოლოდ უზენაესმა ალლაჰმა იცის და მონა-მსახურებს იმის შესაბამისად შეაფასებს. შესაძლებელია, მდიდარს — ღარიბი, ძლიერს — სუსტი, ნორმალურს — არანორმალური, გონიერს და მოხერხებულს — ჭკუასუსტი და მოუხეშავი, წვრილშვილიანს — უშვილო, სანათესაო წრის მქონეს — უთვისტომო, ლამაზს — შეუხედავი, ახალგაზრდას — მოხუცი, ფიზიკურად ჯანმრთელს ხეიბარი ჰყავდეს აბუჩად აგდებული. მაგრამ უნდა ვიცოდეთ, რომ ეს ყველაფერი მხოლოდ ამქვეყნიური ღირებულებებია და ეს, არ არის მარადიული ფასეულობა. ნამდვილი ღირებულება, მხოლოდ უზენაესი ალლაჰის წინაშეა. ის, ხომ ადამიანებს ღვთისმოსაობის მიხედვით აფასებს.

ადამიანებმა, მხოლოდ თვალით ხილული იციან და მათ უხილავის შესახებ არაფერი ესმით. უზენაესი ალლაჰის წინაშე, ადამიანები კეთილსინდისიერებითა და გულის ღვთისმოსაობით შეფასდებიან. არავის აქვს უფლება იმისა, რომ ვინმე ფიზიკური ნაკლის, გარკვეული ავადმყოფობის, ან საუბრის მოშლილობის გამო დაამციროს. არ არის გამორიცხული, რომ აბუჩად აგდებული პიროვნება მასზე უფრო კარგი, გულწრფელი და ღვთისმოსავი იყოს. გამომდინარე აქედან, შესაძლებელია აბუჩად აგდებული ადამიანი უზენაესი ალლაჰის განმდიდებელი იყოს და მისი დამცირება და დაცინვა საკუთარი თავის წინაშე უსამართლო მოქცევად ჩაგვეთვლება.

ჩვენი წინამორბედი მუსლიმი საზოგადოება ამ საკითხთან დაკავშირებით ზედმიწევნით ფრთხილნი

იყვნენ. არსებობს გადმოცემა, რომ ამირ ბინ სურაჰ-ბილმა თქვა. „თუ დავინახავ, რომ ვინმე თხას წოვდეს და გამეცინოს, ვშიშობ, მალე მეც არ მხვდეს ანალოგიური ბედი“. ასევე აბდულლაჰ იბნი მესუდი გადმოგვცემს: „უბედურება სიტყვაზეა დამოკიდებული. ძაღლზე თუ გავიცინებ, ვშიშობ, მეც მას დავემსგავსები“.



ისლამის მიერ დაფუძნებული იდეალური საზოგადოებრივი წეს-წყობილება უდიდესი ზრდილობისა და მორალის გამოვლინებაა. აღნიშნული წყობილების მიხედვით ყოველი პიროვნება ინდივიდია და იგი ხელშეუხებელია. ერთი პიროვნების მეობა სრულიად საზოგადოების მეობაა. პიროვნების უფლების შელახვა საკუთარი თავის მიმართ ჩადენილი უსამართლობის ტოლფასია. ისლამის საზოგადოება ერთი მთლიანობაა. მუსლიმების ღირსება და მეობა თითოეული პიროვნების ღირსებისა და მეობის ტოლია[211].

ადამიანის, როგორც ინდივიდის ღირსების ხელშეუხებლობასთან დაკავშირებით ისლამის ცნობილი სწავლული მევდუდი შემდეგს დასძენს: „ასეთი და მსგავსი აიათების, ასევე წმინდა შუამავალის ﷺ ჰადისებით შესაძლებელია, უგულებელყოფისა და არად ჩაგდების კანონის მიღება. დასავლეთში მსგავსი კანონები იმდენად შეცდომითია, რომ პიროვნება ღირსების დასაცავად სასამართლოს მიმართავს და ზოგჯერ მისი ღირსება, დაცვის ნაცვლად უფრო მეტად

---

*211. სეიდ ქუთუბ, 6/3344.*

ილახება. ისლამის კანონები ამის სრულიად საწინააღმდეგოა და თითოეული მოქალაქის ღირსების დაცვას უზრუნველყოფს. არავის აძლევს იმის უფლებას, რომ რომელიმე ადამიანის ღირსება შეურაცხყოს. გარდა ამისა, არც იმის ნებას რთავს ვინმეს, რომ პიროვნების ღირსებითა და მეობით გაერთოს. არავის აქვს უფლება ინდივიდის ღირსება გართობითა და თამაშით (არა აქვს არსებითი მნიშვნელობა, როგორი ღირსების იქნება ის) აბუჩად აიგდოს[212]". მორწმუნეებმა ადამიანური ურთიერთობის დროს, რომელიმე წევრი აბუჩად არ უნდა აიგდონ, ეს მათ უზენაესი ალლაჰისგან ეკრძალებათ. ადამიანის დაცინვა მისი დამცირების ტოლია. უნდა აღინიშნოს, რომ ადამიანების დამცირება და დაცინვა რელიგიურად აკრძალულია. უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს: „მორწმუნეს ბოროტებად ისიც ეყოფა, რომ სულიერი მოძმე დაამციროს[213]".

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, ადამიანებმა მხოლოდ თვალით ხილული იციან და მათ უხილავის შესახებ არაფერი ესმით, გამომდინარე აქედან, მათ არ იციან, თუ უზენაესი ალლაჰის წინაშე ვინ უფრო ხეირიანია. შესაძლებელია მოხდეს ისიც, რომ რომელიმე პიროვნება ადამიანებს კეთილად მიაჩნდეთ, თუმცა ის ალლაჰის წინაშე ცუდი იყოს. ამ საკითხებს უზენაესი ალლაჰი ასე გვახსენებს:

**„იქნებ თქვენ გძულდეთ რამე, მაგრამ ის რამე კარგია თქვენთვის; და იქნებ თქვენ გიყვარდეთ რამე, მაგრამ ის ცუდია თქვენთვის. ჭეშმარიტად, (ამ ყველაფერს) უწყის ალლაჰი, თქვენ კი არ იცით[214]!"** .

---

*212. მევდუდი, 5/449.*

*213. მუსლიმი, ბირრ, 32.*

*214. სურა ბაყარა, აიათი 216.*

წმინდა შუამავალი ბრძანებს: „უეჭველია, რომ უზენაესი ალლაჰი არა თქვენს გარეგნობასა და სიმდიდრეს, არამედ გულებსა და ნამოქმედარს უყურებს[215]“. შუამავალი ამ სიტყვებით გვასწავლის, რომ ადამიანის გარეგნულობა არ არის მნიშვნელოვანი. დიადი გამჩენისთვის მთავარი კეთილი ქმედებები და გულის სიწმინდეა. ამიტომაც ვერავინ ვერავის გამჩენის მიმართ მორჩილებითა და ურჩობით ვერ შეურაცხყოფს.

არსებობენ ადამიანები, რომლებიც ადამიანების დასანახად კეთილ ქმედებებს უწყვეტად ასრულებენ, მაგრამ ალლაჰისგან მათი ქმედება არ მიიღება, რადგან მათი უგულო და მოჩვენებითი განზრახვა, მხოლოდ უზენაესმა ალლაჰმა უწყის. გარდა ამისა, ბევრი ადამიანი ცოდვილია, მაგრამ გული კეთილი აქვს. თუმცა ეს მხოლოდ ალლაჰმა იცის და იგი მიუტევებს. ადამიანის ქმედებები ვარაუდის მიმანიშნებელია, გამომდინარე აქედან, მათი განდიდება არ უნდა გავაზვიადოთ, ვისი ქმედებებიც სწორად გვეჩვენება. ასევე, არც ისინი უნდა დავამციროთ, ვის ქმედებებსაც ცუდად მივიჩნევთ. თუმცა არსებობს დამცირების ღირსი და ეს თვით ბოროტებაა[216].

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **“ვაი, ყველა ზურგს უკან მკილავს და სხვისი წუნის მკვლევს[217]!“** ამ აიათით სხვისი დამამცირებელი და შეურაცხმყოფელი ადამიანების სავალალო დასასრულის შესახებ გვაუწყებს. აღნიშნულ აიათში ხსენებული სიტყვა, „ჰუმზე“-ს მნიშვნელობა, ენით ლანძღვა და ადამიანების გადაკი-

---

*215. მუსლიმი ბირრი, 34.*

*216. ქურთუბი, 16/326.*

*217. სურა ჰუმეზე, აიათი 1.*

დებაა, ასევე მისი მნიშვნელობები ხელით, ან თითით მოჭერა, ვიწრო ადგილას გაჭედვა, რაიმე ხელსაწყოთი ჩაძირვა, ტკაცუნი, დარტყმა, კბენა და გატეხვაა. მუსლიმი სწავლული - ელმალილი აღნიშნულ საკითხს უფრო ვრცლად განმარტავს. ის ამბობს: „მაშ, სიტყვა „ჰუმეზე“ ზემოთ მოცემულ მნიშვნელობათაგან თითოეულის შემსრულებელს, ან ერთი რომელიმეს ხშირად გამკეთებლის მნიშვნელობას ატარებს. ხოლო სიტყვა „ჰამიზ“ გესლიანს, მლანძღველს, ხელის მკვრელს, ამრევს, მტეხველს ნიშნავს.“

ლექსიკაში სიტყვა „ჰამიზ“ და „ჰამმაზ“, პრაქტიკაში კი უფრო ხშირად სიტყვა „ჰუმეზე“ იმართება ასე: ზედმიწევნით დამცინავი, ვიღაც-ვიღაცების ნამუსზე და ღირსებაზე მოთამაშე, ვინმეს წყენინების მოსურნე, შეურაცხმყოფელი, ზურგსუკან საუბრით შემრცხვენი, გამკიცხავი და ადამიანების ერთმანეთზე გადამკიდებელი, ასეთი პიროვნება არცერთ შანსს არ გაუშვებს ხელიდან და ყველა ხელსაყრელ მომენტს თავისი ბოროტი სურვილებისამებრ გამოიყენებს.

ბურსევი თავმომწონეობისა და ადამიანების აბუჩად აგდების, უკეთურობის შესახებ საუბრისას დასძენს: „როდესაც ანგელოზებმა უზენაეს ალლაჰს უთხრეს: **„ვინც უკეთურობას დასთესს და სისხლს დაღვრის, ისეთი ქმნილება უნდა დაადგინო**[218]**?“** ამ სიტყვებით ანგელოზებმა სატანას აზრს შეუერთდნენ. ვინაიდან, მათ წმინდა ადემი თავიანთი გადმოსახედიდან დაამცირეს და თავმომწონეობა გამოიჩინეს. თუმცა ისინი ამ აზრზე დიდხანს არ დარჩენილან, მალევე ინანეს და დაიბრუნეს თავიანთი სიტყვები უკან. უზენაესმა ალლაჰმა კი მათ წმინდა ადემისთვის სეჯ-

---

*218. სურა ბაყარა, აიათი 30.*

დეს შესრულება უბრძანა. ვინაიდან სეჯდეში, სეჯდეს შემსრულებელი თავმდაბლობით გამოირჩევა, ხოლო ვისთვისაც სეჯდე სრულდება, იმის განდიდება და პატივისცემა არის ჩადებული. როდესაც მათ წმინდა ადემის დამცირება განიზრახეს, უზენაესმა ალლაჰმა, მაშინვე მისთვის სეჯდეს შესრულება უბრძანა, რომ მათგან ეს თავმომწონების შეგრძნება აღმოფხვრილიყო. თუმცა სატანამ თავისებური ქმედება არ გადათქვა. ამიტომაც დიადმა გამჩენმა იგი სამოთხიდან გამოაძევა და სამუდამო წყევლა აწვნია.

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში მორწმუნეების აბუჩად ამგდების უდიდესი სასჯელის შესახებ გვაუწყებს: **„რომელნიც ძრახავენ ნებაყოფლობით წყალობის გამღებ მორწმუნეებს და იმათ, რომელთაც არაფერი აბადიათ, გარდა თავიანთი გულმოდგინებისა და ამის გამო გასცინიან მათ, ალლაჰმა გასცინა მათ. და მათთვისაა მწარე სასჯელი[219]!“** სწორედაც ამიტომ იქნება, რომ როდესაც ღრმადპატივცემულმა აიშემ (ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი) ძვირფასი საფიე ტანდაბლობის გამო დაამცირა, შუამავალმა მას უთხრა: *„შენ ისეთი სიტყვა თქვი, იგი ზღვის წყალში რომ გაურიო, ზღვას აამღრევს[220]“*. წმინდა ყურანში დამცირება და დაცინვა ურწმუნოების თვისებებთან ერთად მოიხსენიება და საჭიროა, აბუჩად აგდებისა და დაცინვის, როგორც მიუღებელი საქციელის, აღკვეთისთვის ზრუნვა.

---

*219. სურა თევბე, აიათი 79.*

*220. ებუ დავუდი, ედები, 35.*

## შერცხვენა, გაკიცხვა

**„საკუთარი თავი არ გაკიცხოთ[221]“.**

წმინდა ყურანის განმმარტებლები, „საკუთარი თავის გაკიცხვა“-ს შემდეგნაირად განმარტავენ: თაბერი ამ საკითხს შემდეგი აიათით განმარტავს: **“და თავი არ მოიკლათ. უეჭველად, ალლაჰი მოწყალეა თქვენდამი[222]!“** ქურთუბი კი შემდეგ აიათს — **„მიესალმეთ ერთმანეთს ალლაჰის სახელით, მომმადლებელისა და კეთილის**[223]“. - ასე განმარტავს: „თქვენგან ერთმა ნაწილმა მეორეს მიესალმოს[224]“.

მაშ ასე, თქმა იმისა, რომ საკუთარი თავი არ გაკილოთ, ნიშნავს, რომ რომელიმე თქვენგანმა სხვა არ გაკიცხოს, ვინაიდან საკუთარი სულიერი ძმის შერცხვენა აუცილებლად უკან დაგვიბრუნდება. ეს შეიძლება შემდეგნაირად მოხდეს: იმ ადამიანებს, რომლებიც სხვას შეურაცხყოფენ, აუცილებლად ექნებათ ნაკლოვნება, შერცხვენილი პიროვნებები უკან არ დაიხევენ და ისინი მათი გამკილავის ნაკლოვანებების გამოაშკარავებას არ დააყოვნებენ. ასეთ ვითარებაში კი ისინიც შერცხვენილი დარჩებიან, ვინც თავის დროზე სხვა გაკილა. ალუსი დასძენს: „სხვები არ გაკილოთ, თორემ შემდეგში შერცხვენილები თავად აღმოჩნდებით“. ეს ნათქვამი შემდეგი ჰადისის მნიშვნელობას ჰგავს: *„უდიდესი ცოდვაა, ვინმემ საკუთარ დედას აგინოს“. განა ეს როგორ შეიძლება, ჰკითხეს თანამიმდევრე-*

---

*221. სურა, ნისა აიათი 29.*

*222. სურა ნისა, აიათი 29.*

*223. სურა ნური, აიათი 61.*

*224. ქურთუბი, 16/327.*

*ბმა შუამავალს. მან მიუგო: თუკი ვინმე სხვას დედას შეაგინებს, მასაც შეაგინებენ დედას და ასე გამოვა, რომ საკუთარ დედას აგინებს*[225]". ადამიანი სხვას არ გაუკეთებს სიგლახეს, თუკი მისი გული ბოროტებით არ იქნება გაჟღენთილი. ამ თვალსაზრისით ადამიანის გულის ბოროტებით აღსავსეობა, მისი ერთ-ერთი ნაკლოვნებაა. ის, ვისაც სული ბოროტებით აქვს სავსე და სხვების გაკილვას ინდომებს, ამით სხვასაც გაუხსნის გზას, რომ შეარცხვინონ თვითონ.

თუკი ადამიანი არა სხვისი, არამედ საკუთარი ნაკლოვანებებით იქნება დაკავებული, ეს მისი გამოსწორების შეუდარებელი საბაბი იქნება. ადამიანი თუ მოუხმობს გონებას, უზენაესი ალლაჰის შიში ექნება და ჩადენილი შეცდომების გამო განკითხვის დღეზე იფიქრებს, მისი მდგომარება იმ ქრონიკული სენით შეპყრობილს ჰგავს, რომელიც არა სხვისი, არამედ ჯერ თავისი ტკივილებით არის დაკავებული და მხოლოდ საკუთარი თავის განკურნვას ცდილობს. ერთ-ერთი პოეტი ამბობს: „ნუ ეცდები იმას, რომ სხვისი შეცდომები გამოააშკარავო, ვინაიდან უზენაესი ალლაჰიც შენს ნაკლოვანებებზე ჩამოფარებულ ფარდას ახდის. მაგრამ, თუკი სხვის შესახებ საუბარს ისურვებ, მათი მხოლოდ დადებითი მხარეები ახსენე. ფრთხილად იყავი, სხვა არ გაკიცხო ისეთი ნაკლით, რომელიც თვითონ შენც გახასიათებს[226]". საკითხთან დაკავშირებით დეილემი წმინდა შუამავლის შემდეგ სიტყვებს გადმოგვცემს: „უხაროდეს მას, ვინც არა

---

*225. მუსლიმი, იმანი, 146.*

*226. ქურთუბი, 16/327, 328.*

სხვისი, არამედ საკუთარი ნაკლოვანებებით არის დაკავებული[227]".

**უზენაესი ალლაჰი მორწმუნეების ურთიერთგაკიცხვას კატეგორიულად კრძალავს**[228]. ვინაიდან ეს ისლამის საზოგადოებრივ წყობას დიდ დარტყმას მიაყენებს და ერთიანობას დააზიანებს. ამიტომაც არის, რომ ურწმუნოები და ფარისევლები მორწმუნეების დაცინვას ცდილობენ, მათ ზურგს უკან წააქეზებენ, ჟესტებითა და მიმიკებით მათ შესახებ აუგს ამბობენ. უზენაესი ალლაჰი, ისეთი პიროვნებების შესახებ, რომლებიც სხვებს დასცინიან, აბუჩად იგდებენ და კიცხავენ, მათთვის მოსალოდნელ სასჯელს გვაუწყებს. **„ვაი, ყველა ზურგს უკან მკილავს და სხვისი წუნის მკვლევს[229]!"** გამომდინარე აქედან, ადამიანები, რომლებიც სხვის გაკიცხვას ცდილობენ, წყეულნი არიან. აიათში მოცემული სიტყვების „ჰემმეზ და ლემმეზ"-ის ლექსიკური მნიშვნელობა სხვების შემრცხვენსა და ასევე სხვების ნაკლოვნებების გამომჩხრეკს ნიშნავს.

ასეთი ადამიანები ზედმიწევნით დამცინავი, ვიღაც-ვიღაცების ნამუსსა და ღირსებაზე მოთამაშე, სხვისი წყენინების მოსურნე, შეურაცხმყოფელი, ზურგსუკან საუბრით შემრცხვენი, გამკიცხავი, ადამიანების ერთმანეთზე გადამკიდებელი და ამაყი პიროვნებები არიან. ასეთები, ამავე დროს, სიტყვის მიმტან-მომტანებიც არიან, მათ შესახებ შუამავალი გვაუწყებს, რომ *„ისინი სამოთხეში ვერ შევლენ*[230]".

---

*227. ელ-ჰინდი, ქენზულ-უმმალ, 15/865.*

*228. სურა ჰუჯურათი, 49/11.*

*229. სურა ჰუმეზე აიათი 1.*

*230. ბუჰარი, ედები, 50.*

მორწმუნე მორწმუნის სულიერი ძმაა. თუკი რომელიმეს ნაკლოვნება სააშკარაოზე გამოვა, მეორე ვალდებულია, იგი დაფაროს. ასე თუ მოიქცევა, უზენაესი ალლაჰიც მის ნაკლოვნებებს დაფარავს. წმინდა შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით გვამცნობს: „მუსლიმი მუსლიმის სულიერი ძმაა. მას არ დაჩაგრავს და არც მტერს ჩაუგდებს ხელში. ის ვინც მორწმუნე ძმის რაიმე მოთხოვნილებას დააკმაყოფილებს, დიადი გამჩენი მის მოთხოვნილებას დააკმაყოფილებს. ის, ვინც მორწმუნე სულიერ ძმას გაჭირვების დროს დაეხმარება, უზენაესი ალლაჰი მას განკითხვის დღის გაჭირვებისგან იხსნის. ვინც მორწმუნის ნაკლს დაფარავს, სამყაროს ბატონ-პატრონი ანგარიშსწორების დღეს მის ნაკლოვნებას დაფარავს[231]“. პიროვნების ნაკლოვანების დაფარვის მადლიანობის შესახებ ნაბრძანებია: *„ის, ვინც ვინმეს ნაკლოვნებას შენიშნავს და მას დაფარავს, ცოცხლად დამარხული ქალიშვილის გაცოცხლების ტოლი მადლი დაეწერება*[232]“. ეს ჰადისები ნათელს ხდის, იმას თუ რაოდენ დიდი მნიშვნელობა აქვს სულიერი ძმის ნაკლის დაფარვას.

## ცუდი ზედმეტსახელის შერქმევა

**„და არ მოუხმოთ ერთმანეთს შეურაცხმყოფელი მეტსახელებით[233].“**

მოცემული აიათი აშკარად ასახავს იმ გარემოებას, რომ ცუდი ზედმეტსახელის დაძახება ძალიან ცუდია

*231. ებუ დავუდ ედები, 38.*

*232. ებუ დავუდ ედები, 38*

*233. სურა ჰუჯურათი, 49/11*

და ალლაჰის მიერ აკრძალულია. ებუ ჯუბეიე (ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი) გადმოგვცემს, რომ უმეცრების ხანაში არსებობდა ასეთი ადათი: ყველას ორი სახელი უნდა რქმეოდა, რაც შემდეგში ზეგარდმოვლენილი აიათით აიკრძალა. ის მოგვითხრობს: **„და არ მოუხმოთ ერთმანეთს შეურაცხმყოფელი მეტსახელებით.“** წმინდა აიათი ბენი სელემეს ტომის შესახებ გარდმოევლინა. ასე რომ, როდესაც ჩვენთან წმინდა შუამავალი მობრძანდა, მაშინ ყველა ჩვენთაგანს ორი, ან უფრო მეტი შერქმეული სახელები გვერქვა. ერთხელაც წმინდა შუამავალმა ერთ კაცს მიმართა: ჰეი მავანო, ჰეი მავანო! იქ მყოფებმა რომ ეს გაიგონეს შუამავალს უთხრეს: „ასე არ მიმართოთ მას, ვინაიდან მას ეს სახელი არ სიამოვნებს[234].” სწორედ ამ მიზეზის გამო ცუდი მეტსახელებით მიმართვის ამკრძალავი აიათი ზეგარდმოევლინა. გარდა ამისა, სხვა გადმოცემის მიხედვით, ერთხელ ებუ ზერი შუამავლის გვერდით მდგომ პიროვნებას ეკამათებოდა, რომლის დროსაც მას მიმართა: „შენ იუდეველის შვილო“, ასეთი სახის მიმართვის შემდეგ წმინდა შუამავალმა ებუ ზერს ჰკითხა: „შენ მასში რაიმე სიწითლეს ან სიშავეს ხედავ? შენ მასზე მხოლოდ ღვთისმოსაობით შეძლებ იყო უპირატესი.”

უზენაესი ალლაჰი ნებისმიერი სახის მეტსახელების შერქმევას კრძალავს. მუსლიმს არ აქვს უფლება, რომ სულიერ მოძმეს მისთვის არასასიამოვნო სახელით მიმართოს. იმამი ნევევი ცუდი მეტსახელის შერქმევას ჰარამად მიიჩნევს. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ მეტსახელების შერქმევის სხვადასხვა ფორმები არ-

---

*234. ებუ დავუდი, ედები, 63.*

სებობს. შეიძლება შემდეგი თანმიმდევრობით ჩამო-ვთვალოთ.

1. მაგალითად „ფასიყის, ურწმუნოს ან ფარისე-ვლის“ მსგავსი;

2. სანამ ისლამს აღიარებდა, იმ სახელით მოხსე-ნიება. მაგალითად: ო, იუდეველო, ან ო, ქრისტიანო;

3. ადრე ჩადენილი, თუმცა შემდეგ მონანიებული, რომელიმე ქმედებით მოხსენიება;

4. ცუდი ქმედებებით მოხსენიება: ო, მრუშობის ჩა-მდენო, ან კიდევ ო, ქურდო[235].

ზემოთ ჩამოთვლილი ყველა სახის მეტსახელების შერქმევა და მისით მოხსენიება კატეგორიულად აკრ-ძალულია. დაუშვებელია, ვინმესთვის ასე მიმართვა: ურწმუნოვ, ან ფარისეველო. გამომდინარე იქედან, რომ ადამიანი შეიძლება იყოს რაიმე სახის ფიზიკური ნაკლის მქონე, როგორიცაა კოჭლი, ბრმა, ცალთვალა და სხვა. ამის გამო მეტსახელის შერქმევა და მოხსე-ნიება სასტიკად აკრძალულია. ან კიდევ ვინმესთვის საკუთარი დედის, მამის, ან კიდევ ოჯახის რომელიმე წევრის ნაკლოვანებიდან გამომდინარე ცუდი მეტ-სახელის შერქმევა, ან რომელიმე მუსლიმის ადრინდე-ლი რჯულიდან გამოყოლილი ცუდი ზედმეტსახელით მოხსენიება, არცერთ შემთხვევაში ნებადართული არ არის[236].

აკრძალულია ისეთი მეტსახელებით მიმართვა, როგორიც პიროვნების ნაკლოვნებას, დაძრახვას გა-მოხატავს, ან კიდევ მის ღირსებას შელახავს. მოსაფე-

---

*235. იბნი ჯევზი, ზადულ მესირ, 7/468.*

*236. მევდუდი, 5/450*

რებელი და სასიამოვნო მეტსახელების შერქმევა კი ნებადართულია და არანაირ აკრძალვით ხასიათს არ ატარებს. აღნიშნულ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავალი გვასწავლის: *„მორწმუნის მოვალეობათაგან ერთ-ერთი მორწმუნისთვის სასიამოვნო სახელით დაძახებაა*[237]*“.* გამომდინარე აქედან წინაპრების სახელით მოხსენიება სუნნეთად არის მიჩნეული. კეთილშობილი ომერი გვამცნობს: „წინაპრების სახელები გაავრცელეთ, ვინაიდან იგი ადამიანს პატრონს ახსენებს“.

როგორც უმეცრების ეპოქაში, ისე ისლამის პერიოდში, თითქმის არ არსებობს ისეთი ცნობილი პიროვნება, რომელსაც სასიამოვნო მეტსახელი არ ჰქონდეს. მაგალითად კეთილშობილ ებუ ბექრს „სიდდიყი“, ომერს „ფარუყი“, ჰამზას „ესედულლაჰი“, ხოლო ჰალიდს „სეიფულლაჰი“ ერქვათ. ასეთი სასიამოვნო მეტსახელები სრულიად არაბეთსა და სხვა ქვეყნებშიც დღესაც გამოიყენება, როგორც საუბრის დროს, ასევე წერილებში[238].

ეს ყველაფერი ნათლად განმარტავს, რომ ისლამი მიუღებელ, ადამიანში ნაკლოვანების გამომხატველ და მისი ღირსების დამამცირებელ მეტსახელებს კრძალავს. მაგრამ მოსაფერებელი და სასიყვარულო მეტსახელების შერქმევა არავითარ პორბლემას არ წარმოადგენს. ამასთან დაკავშირებით ცნობილი ჰადისოლოგი ბუჰარი შემდეგ შემთხვევას გადმოგვცემს: უკეთილშობილესი შუამავლის დროს ერთი კაცი ცხოვრობდა. სახელად აბდულლაჰი ერქვა. მაგრამ ხალხი

*237. ზამაჰშერი, 4/14. ასეთი ხადისი ჩვენ ხელთ არსებულ ხადისის წყაროებში არ არის. შინაარსობრივად კი სრულია.*

*238. ზამაჰშერი, 4, იგივე ნაწარმოები*

მას მეტსახელად (მერქებს) ვირს ეძახდა. ეს პიროვნება წმინდა შუამავალს დროდადრო აცინებდა. ერთ დღესაც ეს პიროვნება შუამავლის წინაშე მოიყვანეს და აცნობეს, რომ ალკოჰოლი მიიღო და ამის გამო შესაბამისი სასჯელი მიეზღოთ. ამ დროს იქ მყოფთაგან ერთ-ერთმა წამოიძახა: „უზენაესმა ალლაჰმა დასწყევლოს“. შუამავლმა მას უთხრა: ის არ დაწყევლოთ! *„ვფიცავ უზენაეს ალლაჰს, რომ მას ალლაჰის შუამავალი ძალიან უყვარს[239]“.*

ჰადისიდან ნათლად ჩანს, რომ ის კაცი, რომელსაც მეტსახელად სახედარს ეძახდნენ, სულაც არ წუხდებოდა და ამიტომაც წმინდა შუამავალს აღნიშნული მეტსახელი არ აუკრძალავს. აქვე აღსანიშნავია ისეთი სახის მეტსახელები, რომლის დარქმევაც ცუდი არ არის.

მაგალითად: 1. მეტსახელი, რომელშიც ბოროტება არ გამოსჭვივის, ცნობისთვის გამოიყენება. ხშირად ჰადისის სწავლებაშიც გვხვდება შემდეგი მეტსახელები: „სულეიმან იბნ ელ-ამეშ (მოჭუტულთვალება), ვასილ ელ-აჰდაბ (მრუდე).

2. სახელები რომ არ აერიოთ, არქმევენ მეტსახელებს, რადგანაც არიან პიროვნებები, რომლებიც ერთსა და იმავე სახელს ატარებენ. იმისათვის, რომ ისინი არ აგვერიოს და ერთმანეთისგან განსხვავება შევძლოთ, სათანადო მეტსახელებით შეიძლება მოვიხსენიოთ. მაგრამ ეს მეტსახელები არ უნდა იყოს დამამცირებელი და ისეთი მნიშვნელობის, როგორიც მასში არ არსებობს.

3. მოფერების მიზნით დარქმეული მეტსახელებია, მაგალითად: ებუ ჰურეირე (კატის მამა, მისი ნამდვი-

*239. ბუჰარი, ჰუდუდი 5*

ლი სახელი კი აბდურრაჰმანია), ებუ თურაბი (მიწის მამა, მისი ნამდვილი სახელი ალი იყო)[240].

**„...ვინც არ მოინანიებს, სწორედ, რომ ეგენი არიან უსამართლონი[241]“.**

ეს გამოხატულება შეიძლება ორნაირად განვმარტოთ:

1. გამომდინარე იქედან, რომ დაცინვა, გაკილვა, დამცირება და ცუდი მეტსახელის დარქმევა ცოდვაა, ამისათვის საჭიროა სინანულის გამოხატვა. ვინც არ მოინანიებს, სწორედ ის არის ნამდვილი დესპოტი. ვინაიდან, იგი თავისი საქციელით ისე, როგორც სხვებს, ასევე საკუთარ თავს მოექცა უსამართლოდ, რაც საიქიო სასჯელის საბაბი გახდება.

2. ზემოთ მოცემულ აიათში აღნიშნული აკრძალვები მცირე ცოდვათა რიგებში შედის. მისი ერთხელ ჩადენით ადამიანი, არც ცოდვილი და არც დესპოტი არ გახდება, მაგრამ თუ ამან სისტემატური ხასიათი მიიღო, ჩვევად გადაექცევა და მაშინ ნამდვილ დესპოტად იქცევა. უფრო მეტიც, ყურანის განმმარტებელი ნისაბური აღნიშნავს: შარიათით აკრძალული ქცევის სისტემატური გამეორება ურწმუნოების ტოლფასია, ვინაიდან ცოდვის ჩადენით გაჯიუტებული ადამიანი აკრძალულ ქცევას ნებადართულ მდგომარებაში მოიყვანს, ეს კი უსამართლობის თანასწორია. ამიტომაც ისეთი ცოდვების ხშირად ჩადენას უნდა გავუფრთხილდეთ, რომლებიც ადამიანს ცოდვილის სახელს მიანიჭებს. ზოგჯერ ადამიანი ასეთი ცოდვების ჩადე-

---

*240. მევდუდი, 5/450*

*241. სურა ჰუჯურათი, 49/11.*

ნას მიეჩვევა, ამიტომაც დაუყონებლივ უნდა მოეგოს გონს და მოინანიოს[242].

## ვინმეს შესახებ ცუდად ფიქრი

**"ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავსებით მოერიდეთ ვარაუდს, რამეთუ ზოგი ვარაუდი ცოდვაა[243]."**

ზემოთ მოცემული აიათი, გადმოცემის თანახმად, ზურგსუკან ავადმხსენებელი ორი მეგობრის შესახებ გარდმოევლინა. როდესაც წმინდა შუამავალი ლაშქრობაში წავიდოდა, ორ მდიდარს ერთ ღარიბს დაუმგზავრებდა. ეს ღარიბი მათ ემსახურებოდა, მათზე ადრე კარავში მივიდოდა და საჭმელს მოამზადებდა. ერთხელაც, სწორედ ასეთი ლაშქრობის დროს, უკეთილშობილესმა შუამავალმა ორ მდიდარს ღარიბი სელმანი ფარისი გააყოლა. სელმანი მათზე ადრე კარავში მივიდა, თუმცა ძილი მოერია, დაეძინა და საჭმელი ველარ მოამზადა. როდესაც ის ორი ადამიანი მოვიდა, იკითხა: „რა გააკეთე, დღეს რა კერძი მოამზადე". "მოსვლისთანავე ჩამეძინა, ამიტომაც ვერაფერი ვერ მოვამზადე." "მაშ, ალლაჰის შუამავალთან წადი და ჩვენთვის საჭმელი გამოართვი." სელმანი ასეც მოიქცა, შუამავალთან მივიდა და საჭმელი სთხოვა. წმინდა შუამავალმა უთხრა: "უსამე ბინ ზეიდთან მიდი, მას თუ აქვს ზედმეტი შეჭამადი, სთხოვე, მოგცეს." ალლაჰის შუამავლის ხარჯთაღმრიცხველმა და ქონების დამცავმა, უსამემ, არაფერი მაქვსო, უთხრა და გაისტუმრა.

---

*242. მევდუდი, 5/450.*

*243. სურა ჰიჯურათი, აიათი 12.*

ბოლოს, როცა სელმანი უკან ხელცარიელი დაბრუნდა და ორ მეგობარს აუწყა, რომ ვერაფრი ვნახეო, მათ თქვეს: უსამეს შეჭამადი ჰქონდა, მაგრამ ძუნწობა გამოიჩინა და ამიტომაც არ მოგცაო. ამის შემდეგ სელმანი სხვა თანამიმდევრებთან გაგზავნეს. სელმანმა ამჯერადაც ვერაფერი ნახა და ისევ უშედეგოდ დაბრუნდა. მაშინ მეგობრებმა თქვეს: „სელმანი სავსე ჭიდან წყლის ამოსატანადაც რომ გავგზავნოთ, წყალი დაშრება და იქიდანაც ხელცარიელი დაბრუნდებაო". ამის შემდეგ, ჩუმად უსამესთან მივიდნენ და დაიწყეს გამოკვლევა, რომ მას ნამდვილად ჰქონდა თუ არა შეჭამადი. ბოლოს, როდესაც ალლაჰის შუამავალთან მივიდნენ, შუამავლმა მათ ჰკითხა: "რატომ არის ასე, რომ თქვენს პირში მწვანე ხორცს ვხედავ?" მიუგეს: "ვფიცავართ, ალლაჰის შუამავალო, ჩვენ დღეს სრულებით არ გვიჭამია." "თქვენ დღეს სელმანისა და უსამეს ხორცს ჭამდით." ამ შემთხვევის გამო გარდმოევლინა ზემოთხსენებული აიათი[244].

ამის წინა აიათები, მორწმუნეების პირისპირ ცუდად მოქცევის აკრძალვასთან დაკავშირებით ბრძანებებს შეიცავდა. ზემოთ მოცემული აიათი მორწმუნეების ზურგსუკან ბოროტების გაკეთებას კრძალავს. ზოგადი თვალსაზრისით უზენაესი ალლაჰი, ამ აიათში ვარაუდისგან შორს დგომას გვიბრძანებს და გვაუწყებს, რომ ვარაუდის დიდი ნაწილი ცოდვაა. სხვების ფარული და საიდუმლო მხარეების გამოჩხრეკა და გამოკვლევა აკრძალულია. ასევე დაუშვებელია სხვების შესახებ ჭორაობა და ზურგსუკან საუბრით ადამიანების გადაკიდება. აღსანიშნავია, რომ ჭორაობას მკვდარი ძმის ხორცის ჭამასთან ატოლებს და გვარიგებს,

*244. ზემახშერი, 4/16.*

რომ გვეშინოდეს უზენაესი ალლაჰისა და ასეთი სახის ქმედებებისგან შორს დავდგეთ. ასევე ასეთი ცოდვების ჩადენის შემდეგ მონანიებისკენ მოგვიწოდებს.

აიათში ხსენებული სიტყვა „**ზან**" თავის დაქნევით და მინიშნებებით გამოხატულ არაზუსტ ინფორმაციას ნიშნავს. წმინდა ყურანში ნათქვამია: **„და მათი უმრავლესობა საკუთარ ვარაუდს მისდევს, უეჭველად, ვარაუდი ჭეშმარიტებას ვერაფერს შეჰმატებს. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც სჩადიან ეგენი[245]"**. აღნიშნული აიათიდან გამომდინარე, ვარაუდი არაზუსტ ინფორმაციას გამოხატავს და მხოლოდ ვარაუდით შემოიფარგლება.

აიათში მოცემული სიტყვა, „**ქესირან**" კეთილ ვარაუდს გამორიცხავს. სწორედ აქედან გამოდის შედეგი, რომ ვარაუდის ნაწილი ცოდვაა, ხოლო ნაწილი კი დაშვებულია. გამომდინარე აქედან, შეიძლება ვარაუდი ორ ნაწილად გავყოთ: ცუდი ვარაუდი და კეთილი ვარაუდი. აქედან, მხოლოდ ცუდი ვარაუდია აკრძალული.

თითქმის არ ჰქონია ადგილი ისეთ შემთხვევას, რომ ვინმეს საქმე ვარაუდით უტყუარად გაეკეთებინა, ადამიანებში ნაკლი დაენახა და ისინი გაეკიცხა. შესაძლებელია, მას რაიმე სახის საქმე თავისი ვარაუდით ცუდად გაეგოს. იმ შემთხვევაში, თუკი საქმის ნამდვილ მდგომარეობას გაეცნობა, მიხვდება, რომ იგი თავისდროზე ცდებოდა. საქმის გამკეთებელი, იმ მომენტისთვის შეიძლება საქმის ვითარებას კარგად არ იცნობდეს, ან კიდევ მნახველმა დაინახა შეცდომით.

---

*245. სურა იუნუსი, აიათი 36.*

აიათში- **„სავსებით მოერიდეთ ვარაუდს, რამეთუ ზოგი ვარაუდი ცოდვაა.“** ნახსენებია, რომ ყოველთვის სიფრთხილე გვამრთებს. ეს იმას ჰგავს, რომ „საფრთხით მოცულ გზაზე, მძარცველები ყოველთვის არ არიან“, თუმცა მაინც მინდობა და საფრთხით მოცული გზით წასვლა არასწორია, რადგანაც ნებისმიერ დროს არსებობს იმის ალბათობა, რომ გზაში მძარცველები დაგხვდეთ. ამიტომაც, ყოველთვის საჭირო ზომები უნდა მივიღოთ. ანალოგიურად, ცუდი ვარაუდის შედეგად ცოდვის ჩადენის დიდი ალბათობა არსებობს. ისეთი ვარაუდისგან შორს დგომაა საჭირო, რომლის შესახებაც ზუსტი ინფორმაცია არ მოგვეპოვება და ამის აშკარა მიზეზი არ არსებობს. ასეთი ვარაუდისგან შორს დგომა — უკეთესი, ხოლო ჩადენა ჰარამია. ისეთ ადამიანზე, ვის შესახებაც ზუსტი ინფორმაცია არ გაგვაჩნია და ხალხს შორის ნდობითა და სამართლიანობითაა ცნობილი, ცუდი ვარაუდი ჰარამია,ვინაიდან ასეთი ვარაუდი ბრალდების მიზეზი გახდება, რისგანაც განრიდება აუცილებელია.

ისე, როგორც ცუდი ვარაუდისგან თავის შორს დაჭერაა საჭირო, ასევე სავალდებულოა, გავუფრთხილდეთ ისეთ ქმედებებს, რომლებიც ვარაუდის საბაბი გახდება. ვინაიდან სხვებისთვის ცუდი ვარაუდის მიზეზად ქცევა, მათ მიერ ცოდვის ჩადენის საბაბს ნიშნავს. ამ საკითხთან დაკავშირებით უკეთილშობილესი შუამავლის ცოლი, მართლმორწმუნეთა დედა, ძვირფასი საფიე მოგვითხრობს:

ალლაჰის შუამავალი უსამე ბინ ზეიდის სახლში ილთიქაფში იყო. ერთ ღამეს მის სანახავად წავედი და ვილაპარაკეთ. ამის შემდეგ ავდექი და სახლში დავბრუნდი. ალლაჰის შუამავალი გასაცილებლად გამომყვა.

ამ დროს ენსართაგან ორმა პიროვნებამ ალლაჰის შუამავალი რომ დაინახა, ფეხს აუჩქარა. შუამავალმა მათ დაუძახა და უთხრა: ნელა იარეთ, ის ჰუეიეს ქალიშვილი საფიეა, ორმა პიროვნებამ **„სუბჰანალლაჰ“** (ალლაჰი ყოველგვარი ნაკლოვნებისგან შორს არის) ალლაჰის შუამავალო — წარმოთქვეს. უკეთილშობილესმა შუამავალმა მათ ასე მიმართა: *“ადამიანის სხეულში ეშმაკი ისე დახეტიალებს, როგორც სისხლი. ამიტომაც შევშინდი, თქვენს გულშიც რაიმე ბოროტება არ ჩაენერგა[246].”*

მოცემული ჰადისიდან ნათლად ჩანს, რომ მაშინ, როცა უკეთილშობილესი შუამავალი ღამის სიბნელეში მეუღლეს აცილებდა, ისინი, ვინც იგი ცოლთან ერთად დაინახეს, შეაჩერა და უთხრა, რომ მის გვერდში მყოფი ქალი უცხო არ იყო და ასე ისინი ცუდი ვარაუდისგან გადაარჩინა. გამომდინარე იქიდან, რომ მორწმუნეები მის კვალს მიჰყვებიან, ანალოგიურად უნდა მოიქცნენ და არავის ცუდი ვარაუდის მიზეზი არ უნდა გახდნენ.

ცუდი ვარაუდის აკრძალვის მიზეზი ის არის, რომ იგი ხშირ შემთხვევაში ცილისწამების საბაბი ხდება. ვინაიდან ვარაუდი უფრო ხშირად ალბათობით შემოიფარგლება, მისი დიდი ნაწილი სინამდვილეს არ შეესაბამება. ასეთნაირად კი სხვისი უფლების ხელყოფა მოგვიწევს და უნებლიედ მათ საწინააღმდეგოდ ცილის წამებაში მივიღებთ მონაწილეობას. გამომდინარე იქიდან, რომ ვარაუდის წყარო განსაკუთრებით ვნებით საქმეებს შეეხება, შეცდომა უფრო იზრდება. მაგალითად, ვარაუდი იმასთან დაკავშირებით, რომ ვინმემ ან ალკოჰოლი დალია, ან კიდევ იმრუშა, ეს ცილისწამების მიზეზი გახდება. ვინაიდან ამის სა-

---

*246. ებუ დავუდი, ედები 81.*

თანადო მტკიცებულება არ გაგვაჩნია. სწორედაც ვარაუდი, რომლისგანაც შორს დგომისკენ მოგვიწოდებს აიათი, აშკარა მტკიცებულებისა და არაზუსტი ინფორმაციის მქონე ვარაუდია. ჰასან ელ ბასრი ამ საკითხთან დაკავშირებით გადმოგვცემს: „დღეს ისეთ დროში გვიხდება ცხოვრება, რომ ადამიანების მიმართ ცუდი ვარაუდი, ან ფიქრი ჰარამია.“ ასევე შენც ისეთ დროში ცხოვრობ, რომ მხოლოდ სიკეთე ქმენი და ჩუმად იყავი. მიწიერის პატივისცემა არ არსებობს. როდესაც ცოდვილი თავის შეცდომებს ფარდას ახდის, უზენაესი ალლაჰიც მასზე გადაფარებულ ფარდას ახსნის. მაგრამ თუკი სხვების ნაკლოვანებებს დაფარავს, ალლაჰიც მის ნაკლოვანებებს არ გამოააშკარავებს. ის, ვინც ზნეობის სამოსს ჩაიცვამს, მისთვის ჭორაობა არ არსებობს. უზენაეს ალლაჰს ყველა სახის ვარაუდი არა აქვს აკრძალული, რაც იმას ნიშნავს, რომ მორწმუნეების მიმართ კეთილი ვარაუდი სავალდებულოა. საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავალი ﷺ ბრძანებს: „არცერთმა თქვენგანმა ისე არ მოკვდეთ, რომ უზენაესი ალლაჰის შესახებ კეთილი ვარაუდით და ფიქრით არ იყოთ შეპყრობილი (ე.ი მხოლოდ მის მიმართ კეთილის ფიქრით მიიცვალეთ). *(ებუ დავუდ, ჯენაიზ, 12)* კეთილ ვარაუდს, ისე როგორც წმინდა შუამავალი, ასევე უზენაესი ალლაჰიც გვირჩევს. ბედნიერების ეპოქაში ხალხის გარკვეულ ნაწილს მართლმორწმუნეთა დედისთვის, ძვირფასი აიშესთვის, ცილი დაუწამებიათ. მის შესახებ მორწმუნეთა ერთი ნაწილის ვარაუდიც ცუდი იყო. წმინდა აიათში უზენაესი ალლაჰი გვაცნობებს, რომ ცუდი ვარაუდი არასწორია და ის მხოლოდ კეთილი ფიქრით შეცვალეთ. **„როცა გაიგონეთ ეს, მორწმუნე კაცები და ქალები რატომ არ დაფიქრდით კარგად და არ თქვით: „ეს**

**ცხადი ცილისწამებაა[247]?“** კიდევ სხვა აიათში კეთილი ფიქრის ანტონიმი — ცუდი ვარაუდი ფარისეველთა და ურწმუნოთა თვისებად მოიხსენიება. აღნიშნული აიათები კეთილი ფიქრისკენ მოგვიწოდებს და ცუდი ვარაუდისგან შორს დგომას გვირჩევს. წმინდა შუამავალი გვაუწყებს, რომ კეთილი ფიქრი საუკეთესო ღვთისმსახურების ნაწილია. ხოლო, როდესაც ცუდი ვარაუდის შესახებ აკრძალვას აუწყებდა ადამიანებს, მათ ასე მიმართავდა: *„ცუდ ვარაუდს გაუფრთხილდით, ვინაიდან ის ყველაზე დიდი სიცრუეა. სხვების ნაკლოვანების გამოჩხრეკას და საიდუმლოებების გამოძიებას ნუ მიუახლოვდებით. ფასებს არ მოუმატოთ, ერთმანეთის ნუ შეგშურდებათ და ნურც შეიძულებთ. ერთმანეთს ზურგს ნუ შეაქცევთ. ჰოი, ალლაჰის მონა-მსახურებო! ერთმანეთის ძმები იყავით[248].“* იბნი ქესირი კეთილი ფიქრის შესახებ კეთილშობილი ომერის შემდეგ ნათქვამს გადმოგვცემს: მუსლიმი ძმის პირიდან ამოსული სიტყვა სიკეთედ შეაფასე. ვინაიდან მისი კეთილად შეფასებით, შენც გარკვეულ ადგილს დაიმკვიდრებ. ვარაუდები სამართლებრივი თვალსაზრისით შეიძლება ოთხ საკითხად განვიხილოთ:

1. ნებადართული (**მუბაჰი**) ვარაუდი: ეს ისეთია, როგორიც ადამიანის ფიქრი ამქვეყნიური საქმეებით სარჩოს მოპოვების გზაზე. ასეთი სახის ვარაუდი რელიგიურად არანაირ პრობლემას არ წარმოადგენს. გამომდინარე აქედან ცოდვად არ შეფასდება.

2. სავალდებულო (**ვაჯიბი**) ვარაუდი: მყარი მტკიცებულების არ მქონე მოქმედების შესრულების დროს სავარაუდო მტკიცებულებით მოქცევა. ასევე აუცი-

*247. სურა ნური, აიათი 12).*

*248. ბუჰარი, ედები 58.*

ლებელია უზენაესი ალლაჰის მიმართ კეთილი ვარაუდი.

3. აკრძალული (**ჰარამი**) ვარაუდი: ღვთიურ და შუამავალურ საკითხებთან დაკავშირებით ვარაუდი აკრძალულია. აუცილებელია ალლაჰისა და შუამავლის უეჭველი რწმენა. მორწმუნეების მიმართ ცუდი ვარაუდი აკრძალულია.

4. მისაღები ვარაუდი: იმ პიროვნების მიმართ, ვის შესახებაც ხდება ვარაუდი, თუკი მასში ცოდვილობა გამოაშკარავდება, მისგან თავდაცვის მიზნით ცუდად ვარაუდი მისაღებია.

გარდა ზემოთ ჩამოთვლილისა, არსებობს კიდევ სხვა, მაგალითად; უფრო შესაძლებელი, ან უფრო უპირატესი ვარაუდი, რომელიც უტყუარ ინფორმაციასთან ახლოს დგას. მაგალითად: როდესაც მოსამართლეები მოწმეებს დაკითხავენ, განაჩენს უფრო უპირატესი ვარაუდის მიხედვით გამოიტანებენ. ვინაიდან ყოველი საქმის საფუძველი უეჭველი არ შეიძლება იყოს. ასეთ შემთხვევებში კი ვარაუდი გარდაუვალია. მაშინ, როცა ზუსტი სიმართლის გაგება მიუღწეველია, მოწმეების ჩვენებებზე დაყრდნობით განაჩენის გამოტანის აუცილებლობა დგება დღის წესრიგში. სწორედ ამ დროს უფრო უპირატეს ვარაუდზე დაყრდნობით გამოიტანებენ განაჩენს. ამ თვალსაზრისით განაჩენის გამოტანა სხვადასხვა სახის ვითარებისას უფრო მიახლოებითი ვარაუდის მიხედვით მოხდება[249].

---

*249. მევდუდი, 5/451.*

## ნაკლოვანების გამოკვლევა

**„...და არ გამოიკვლიოთ ერთიმეორის შეცდომები[250]...“**

მოცემულ აიათში სიტყვა „თეჯესსუსი“ სწორედ ნაკლოვანების გამოკვლევას ნიშნავს. ყათადე აღნიშნულ სიტყვას საუკეთესოდ განმარტავს და დასძენს, რომ სიტყვა თეჯესსუსი საიდუმლოებაში ჩაწვდომის მიზნით სულიერი ძმის ნაკლოვანების გამოკვლევაა. ყურანის განმმარტებლებმა მოცემული წინადადება **„და არ გამოიკვლიოთ ერთიმეორის შეცდომები“** სხვადასხვაგვარად განმარტეს. იბნი აბბასი ამბობს: — უზენაესი ალლაჰი მორწმუნეების ნაკლოვნებების გამოკვლევას კრძალავს. მუჯაჰიდი – აშკარა რაც არის, ის მიიღეთ, ხოლო ფარული არ მოიკვლიოთ. ტაბერი – ზოგიერთი თქვენგანი სხვის ნაკლოვანებებს არ გამოეკიდოს. მათი ნაკლოვანებების გამოსააშკარავებლად ფარულ მდგომარეობებში არ ჩაეძიოთ. მხოლოდ ის იკმარეთ, რაც აშკარად ჩანს. ნუ გააკეთებთ ისე, რომ სხვისი საიდუმლოებების სააშკარაოზე გამოტანას ეცადოთ[251].

უკეთილშობილესი შუამავალი სხვისი ნაკლოვანებების გამოძიებასთან დაკავშირებით ბრძანებს: *„ჰოი თქვენ, რომელთაც ენით დაიჯერეთ, თუმცა რწმენა გულებში არ გაქვთ გამჯდარი! მუსლიმებს ნუ შეაწუხებთ. მათ ნაკლოვნებებსა და სამარცხვინო საქმეებს ნუ გამოჩხრეკთ. ვინც მუსლიმი მოძმის ნაკლოვანებებს გამოჩხრეკს, უზენაესი ალლაჰი მის ნაკლოვნებას გამოააშკარავებს. ვის ნაკლოვანებებს*

---

*250. სურა ჰუჯურათი, აიათი 12*

*251. თაბერი, 26/86*

*უზენაესი ალლაჰი სააშკარაოზე გამოიტანს, თუნდაც სახლში იყოს, ოჯახის წევრებს შორის საჯაროდ შეარცხვენს."* აღნიშნული ჰადისის გადმომცემმა, აბდულლაჰ ბინ ომერმა, ერთ დღეს ქააბას შეხედა და თქვა: „შენ რაოდენ დიდი ხარ! შენს წინაშე პატივისცემაც ძალიან დიდია, თუმცა ალლაჰის წინაშე მორწმუნის ღირსება უფრო დიდია[252]."



არსებობს გადმოცემა, რომ კეთილშობილი ომერი ღამ-ღამობით ქალაქ მედინას ქუჩებში დაიარებოდა. სწორედ ერთ ასეთ ღამეს ერთ-ერთი ოჯახიდან მამაკაცის სიმღერის ხმა შემოესმა. მაშინვე ღობეს გადავიდა და სახლში შეიხედა. ნახა, რომ ამ კაცს გვერდით მეუღლე უზის, ხოლო წინ კიდევ დასალევი. კეთილშობილმა ომერმა უთხრა: ჰოი, შე ალლაჰის მტერო! გგონია ცოდვას ჩაიდენ და ალლაჰი შენს ცოდვებს დაფარავს? კაცმა მიუგო: ნუ იჩქარებ (ან კიდევ ფრთხილად იყავი), მორწმუნეთა მბრძანებელო! შემდეგ კი დასძინა: მე თუ ერთი ცოდვა ჩავიდინე, შენ ამჯერად სამი ცოდვა ჩაიდინე. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„ერთმანეთის ნაკლოვანებები არ გამოიკვილიოთ"**. შენ კი სხვისი ნაკლოვანებების გამოკვლევით ხარ დაკავებული. ალლაჰი ბრძანებს რომ, „სახლებში წინ კარებიდან შედით", შენ კი კედლიდან გადმოხვედი. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ შეხვიდეთ სახლებში, გარდა თქვენი სახლებისა, სანამ არ ითხოვთ ნებართვას და არ მიესალმებით იქ მცხოვრებლებს. ეს თქვენთვისვეა უკეთესი, ეგების**

---

*252. თირმიზი, ბირრი, 85*

**შეიგონოთ[253]!“** მაგრამ შენ უნებართვოდ შემოხვედი“. ამ სიტყვების შემდეგ კეთილშობილმა ომარმა უთხრა: “გინდა რომ გაპატიო?” კაცმა უპასუხა: “დიახ.” ომარმაც მას აპატია და იქაურობას გაშორდა[254].

სხვისი ნაკლოვანების გამოკვლევა ნიშნავს იმ პიროვნების ღირსების ფეხქვეშ გათელვას. უნდა აღინიშნოს, რომ ისლამი თითოეული ინდივიდის უფლებებს უნაკლოდ იცავს. წმინდა შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს: *„ერთმანეთს ნუ შეიძულებთ, ერთმანეთს ზურგს ნუ შეაქცევთ. როცა ვინმე რაიმეს ყიდულობს, ფასს მაშინ ნუ მოუმატებთ. მუსლიმი მუსლიმის ძმაა, მას არ დაჩაგრავს, მისთვის დახმარებას არ დაიშურებს, მას არ დაამცირებს (გულზე ხელით მიანიშნა და თქვა: სწორედ ღვთისმოსაობა აქ ინახება). მუსლიმს ბოროტებად ისიც ეყოფა, რომ სულიერი მოძმე დაამციროს. მუსლიმისთვის მუსლიმის სისხლი, ნამუსი და ქონება ჰარამია*[255]“. მოცემული ჰადისი ნათლად გვიჩვენებს, თუ რაოდენ ცუდი საქციელია სხვისი ნაკლის მოძიება. გამომდინარე აქედან, სხვების ნაკლოვანებების გამოკვლევისგან თავი შორს უნდა დავიჭიროთ. ყველამ უნდა შეეცადოს, რომ საკუთარ შეცდომებზე დაფიქრდეს და ნაკლოვანებების გამოსწორებას შეუდგეს.

ნაკლოვანებებისა და საიდუმლოებების გამოაშკარავებასთან დაკავშირებით სეიდი ქუთუბი შემდეგს დასძენს: უდავოა, რომ ადამიანის თავისუფლება,

---

*253. სურა ნური, აიათი 27.*

*254. სუიუთი,6/93; ალუსი, 26/157.*

*255. მუსლიმ, ბირრ, 32.*

უფლებები და ღირსება ხელშეუხებელია და არავითარ შემთხვევაში არ უნდა იქნას შელახული. უმაღლეს და სუფთა ისლამის საზოგადოებაში ადამიანები როგორც საკუთარი თავისგან და ოჯახისგან, ასევე ფარული და საიდუმლო საქმეებისგან დაცულად ცხოვრობენ. როგორ სიტუაციაშიც უნდა იყოს, პიროვნების ხელშეუხებლობის შელახვისა და ოჯახის საიდუმლოებების ფეხქვეშ გათელვის არანაირი მიზეზი არ არსებობს. უფრო მეტიც, ისლამის დოგმების მიხედვით დამნაშავის გამოკვლევა და გამოძიება არ შეიძლება შეიქმნეს მიზეზი იმისა, რომ ადამიანის ნაკლოვანებები გამოიჩხრიკოს და ხელშეუხებლობა ფეხქვეშ გაითელოს. ყველას თავისი გარეგნობით მიეცემა დისციპლინირებული სასჯელი. არავის შინაგანი მდგომარეობა არ გამოიკვლევა. ვარაუდის ნიადაგზე ვინმეს დაკავება უსამართლობა იქნება.

მუსლიმებმა ერთმანეთის ნაკლოვანებების გამოკვლევის ნაცვლად, ერთმანეთის ნაკლოვანებები უნდა დაფარონ. ასეთი საქციელი როგორც მათთვის, ასევე იმათთვისაც უკეთესია, ვისი ნაკლოვანების გამოკვლევაა საუბრის თემაც. ამ საკითხთან დაკავშირებით სწავლულები ასეთ შემთხვევას გადმოგვცემენ: უქბეს მდივანი, დეჯინი, მოგვითხრობს: როდესაც უქბეს ვუთხარი, რომ მეზობელთაგან ერთი ნაწილი ალკოჰოლს სვამს და ამისათვის სამართალდამცავები გამოვიძახოთ და დავიჭიროთ მეთქი, მან მითხრა: ასე არ მოიქცე, ისინი ჯერ დაარიგე, ან გააფრთხილე. მეც ისე მოვიქეცი, როგორც უქბემ მითხრა, თუმცა ისინი თავისას არ იშლიდნენ. ამის შემდეგ უქბეს ვუთხარი, რომ ისინი დავარიგე, მაგრამ მითხრეს, ჩვენსას არ

მოვიშლითო, ამიტომაც გავუმეორე თხოვნა, გამოგვეძახებინა სამართალდამცავები და ისინი დაესაჯათ. მან ისევ მითხრა: ფრთხილად, ასე არ გააკეთო! ვინაიდან მე ალლაჰის შუამავლის შემდეგი ნათქვამი მოვისმინე: *„ვინც მორწმუნე მოძმის ნაკლოვანებას დაფარავს და არ გამოააშკარავებს, მისი მადლი ცოცხლად დამარხული ქალიშვილის საფლავიდან ამოიყვანისა და გაცოცხლების ტოლფასია[256]".* ეს ჰადისი მუსლიმების ნაკლოვანების დაფარვის მნიშვნელობაზე მიგვითითებს.

უდავოა, რომ ვინმეს ნაკლოვანებებისა და სამარცხვინო საქციელების გამოკვლევა და გამოაშკარავება ისლამურ საზოგადოებაში არასახარბიელო გარემოს შექმნის. ის ძალიან ბევრი უბედურების მიზეზი გახდება და მორწმუნეთა შორის ურთიერთობას ჩრდილქვეშ დააყენებს. ამ საკითხთან დაკავშირებით, უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს: *„მუსლიმი მუსლიმის ძმაა, მას უსამართლოდ არ მოექცევა და მტერს ხელში არ ჩაუგდებს. ვინც მორწმუნე მოძმის მოთხოვნას დააკმაყოფილებს, უზენაესი ალლაჰი მის მოთხოვნას უზრუნველყოფს. ვინც მუსლიმ ძმას გაჭირვებისგან იხსნის, დიადი გამჩენიც მას განკითხვის დღის დიდ გასაჭირში დაეხმარება. ვინც მუსლიმის ნაკლოვანებას დაფარავს, უზენაესი ალლაჰი მის ნაკლოვნებას ფარდას ჩამოაფარებს[257]".* ებუ ბექირ ჯასსასმა მოცემული ჰადისის გადმოცემის დროს დასძინა: „ყველაფერი, რასაც უზენაესი ალლაჰი კრძალავს, ეხმარება მორწმუნეებს, რათა ჰქონდეთ კეთილი და სახარბიელო ურ-

*256. აჰმედ იბნ ჰანბელი, 4/153, 158..*

*257. ებუ დავუდუ, ედები 38.*

თიერთობები და ასევე იცხოვრონ მშვიდ გარემოში." ადამიანთა შორის მოწესრიგებული ურთიერთოებები კი ქვეყნისა და რელიგიის მშვიდობას განაპირობებს.

მაგრამ აუცილებლად უნდა აღინიშნოს ის გარემოება, რომ ჭეშმარიტებისა და სამართლის გამოვლენისთვის ოფიციალური გამოძიებები სავალდებულოა, ხოლო კერძო პირების მხრიდან სხვა ადამიანის პირადი, ოჯახური და სხვა კონფიდენციალური სახის საიდუმლოებების გამოძიება, ან გამოაშკარავება მიუღებელია. ასეთი სახის ქმედებები ადამიანობის, ჰუმანურობის შესუსტების საბაბი ხდება. მუავიე შუამავლის ﷺ შემდეგ ნათქვამს გადმოგვცემს: *„თუკი ადამიანების ნაკლოვანებებს გამოიკვლევ, მათ უფრო მოშლი*[258]*“.* სხვა ჰადისში ნათქვამია: *„თუკი ლიდერი საეჭვო ინდივიდებში ნაკლოვანებების გამოკვლევას დაიწყებს, მათ დიდ ზიანს მიაყენებს*[259]*“.* როგორც ჰადისებიდან ჩანს, არასწორი ქმედებაა ის, რომ პიროვნება ზუსტი დანაშაულებრივი მტკიცებულების გარეშე დამნაშავედ სცნო. ასეთი ქცევა ნამდვილად გამოიწვევს ადამიანურობის მოშლას.

უკეთილშობილესი შუამავალი და ძვირფასი თანამიმდევრები ამ საკითხის მიმართ, ზედმიწევნით დიდ ყურადღებას იჩენდნენ და სანიმუშო კვალი დატოვეს მომავალი თაობებისთვის. მაგალითად: იბნი მესუდთან ერთი ვინმე მივა და ეტყვის, რომ ერთერთი კაცის წვერიდან ალკოჰოლი წვეთავდაო. ამ სიტყვებზე იბნი მესუდი შემდეგს წარმოთქვამს: *„უეჭველად, ჩვენ*

---

*258. ებუ დავუდე, ედები 36*

*259. ებუ დავუდე, ედები.*

*სხვისი ნაკლოვანების გამოკვლევა აგვეკრძალა“*. მაგრამ თუკი ჩვენთვის მსგავსი საქმე აშკარა იქნება, ამას თავს ვერ ავარიდებთ[260].

ამ საკითხთან დაკავშირებით აბდურრაჰმან იბნ ავფი ასეთ შემთხვევას მოგვითხრობს: ერთ ღამეს, როდესაც კეთილშობილი ომარი ﷺ ქალაქში კონტროლის მიზნით დაიარებოდა, მეც, როგორც დაცვა, თან ვახლდი. ამ დროს დავინახეთ, რომ ერთი სახლიდან სინათლის შუქი გამოდიოდა. ეს სახლი სხვა სახლებისგან მოშორებით იდგა. სახლიდან ხმამაღალი ხმაური ისმოდა, რაც იმ ოჯახში არსებულ აურზაურს მიანიშნებდა. კეთილშობილმა ომარმა ﷺ თქვა: „ეს რები იბნ უმეიიე ბინ ჰალეფის სახლია. ხომ ხედავ, ახლა ისინი ალკოჰოლური სასმელით არიან დაკავებულნი.” -„დიახ, ომერ, კი ვხედავ, მაგრამ ჩვენ უზენაესი ალლაჰის მიერ აკრძალულ საქციელს ჩავდივართ. ის, ხომ ბრძანებს, რომ **„ნაკლოვანებები არ გამოიკვლიოთ[261]“**, ჩვენ კი სწორედ ამას ვაკეთებთ ახლა. ასეთი საქციელი გაუმართლებელია.“ ამ სიტყვების შემდეგ კეთილშობილ ომერს აღარაფერი უთქვას და უსიტყვოდ იქაურობას გავშორდით[262].

ერთხელაც კეთილშობილ ომერს ამცნეს, რომ ებუ მიჰჯენ ეს საყაფი ალკოჰოლს სვამსო. ისიც მაშინვე იმ სახლისკენ გაექანა. როცა მივიდა, ნახა, რომ იმ კაცს სახლში ერთი სტუმარი მართლაც ჰყავდა, თუმცა ისინი დასალევს არ სვამდნენ. ებუ მიჰჯენი ასე-

---

*260. ებუ დავუდუ, ედები 37*

*261. სურა ჰუჯურათი, 49/12*

*262. ქურთუბი, 16/333*

თი ვითარებით შეწუხდა და ომერს უთხრა: "ომერ, შენ ამჯერად არასწორად მოიქეცი. განა უზენაესმა ალლაჰმა ნაკლოვანებების გამოკვლევა არ აკრძალა?" ამ სიტყვებზე კეთილშობილმა ომერმა იქაურობას უსიტყვოდ გაშორდა. სწორედ ასეთი ისტორიები საკმარისია იმისათვის, რომ გავიგოთ, თუ რამდენად მნიშვნელოვანია აღნიშნული საკითხი. ნაკლოვანებების გამოკვლევის უარყოფითობის საჩვენებლად მეტად ნიშანდობლივი მაგალითებია. ასეთი მაგალითები დაგვეხმარება იმაში, რომ მსგავსი შემთხვევები ჩვენ აღარ გადაგვხდეს თავს.

## ჭორაობა

**„და არ გაკილოს ზურგსუკან თქვენგან ზოგმა სხვები.!**

აიათის პირველ ნაწილში უზენაესი ალლაჰი კრძალავს ვარაუდს, რომელიც ზუსტ ინფორმაციას არ შეიცავს, შემდეგში ვარაუდის კვალდაკვალ ნაკლოვანების გამოკვლევას, ხოლო ბოლოს კი შედეგად მიღებული არასაფუძვლიანი ინფორმაციის სხვებისთვის გაზიარებას. ეს თანმიმდევრობა ნამდვილად საოცარია[263]. ვარაუდი ეჭვია, ეჭვი კი ვარაუდის კვალდაკვალ სვლით ნაკლოვანების გამოკვლევაა, ხოლო ჭორაობა მოძიებული არასასიამოვნო ამბების სხვებისთვის გაზიარებაა.

ჭორაობა მუსლიმის მიერ სულიერი მოძმის ზურგსუკან მოუწონარ ფორმაში გახსენებაა. ებუ ჰურეირეს

---

*263. ებუ ჰაიიან, 8/114*

გადმოცემის თანახმად, ერთხელ უკეთილშობილეს შუამავალს ჰკითხეს: ალლაჰის შუამავალო! ჭორაობა რა არის? – მან ასე მიუგო: *„შენი ძმის არასახარბიელო კუთხით მოხსენიება“. იმ შემთხვევაში, თუკი შენ მიერ ნათქვამი მას ახასიათებს, ჭორაობაში ჩაგეთვლება, თუკი არა ცილისწამება იქნება*[264]*“.* სულიერი ძმის გახსენება, არ აქვს მნიშვნელობა, ეს პირდაპირი მნიშვნელობით მოხდება თუ გადატანითი. ე. ი. აქედან ნათლად ჩანს, რომ არა მხოლოდ ენით მოხსენიებისგან, არამედ მინიშნებებითაც კი თავი შორს უნდა დავიჭიროთ. მიუღებელ ფორმაში მოხსენიება მხოლოდ ზოგადი გამოხატულებაა. აღნიშნული გამონათქვამი მუსლიმ პიროვნებას მოუწოდებს, რომ ცხოვრების ნებისმიერ სიტუაციაში ჭორაობას თავი აარიდოს. გამომდინარე აქედან, რომელიმე მუსლიმმა რომ თქვას, მე მართალს ვლაპარაკობ, რადგან ასეთი თვისებები მას ნამდვილად ახასიათებსო, მაინც ჭორაობაში ჩაეთვლება. დღეს საზოგადოების გარკვეული ნაწილი ფიქრობს, რომ როცა ვიღაცის შესახებ საუბრობენ და საუბრის დროს დასახელებული თვისებები მას სინამდვილეშიც ახასიათებს, მაშინ საუბარი ჭორაობად არ ითვლება. ეს არასწორი რწმენაა, ვინაიდან როგორც ზემოთ ამბობდა, თუკი იმ პიროვნებაში ასეთი რამ ნამდვილად არსებობს ჭორაობაა, ხოლო თუ არ არსებობს ეს ცილისწამებაა. ამ საკითხთან დაკავშირებით მუაზ ბინ ჯებელი წმინდა შუამავლის ﷺ დროს მომხდარ ასეთ შემთხვევის შესახებ მოგვითხრობს:

ერთ მშვენიერ დღეს უკეთილშობილეს შუამავალთან ერთად ვიყავი. ადამიანები ერთი პიროვნების შესახებ საუბრობდნენ. „ის არავისთან არ ჭამს, თუმცა

---

*264. ებუ დავუდ ედები, 35; ტაბერი, 26/86,87*

ყველა მასთან მიდის და მიირთმევენ. ის კი არავისთან არ დადის, ხალხი სულ მასთან მიდის და მიირთმევს, თავად კი საკმაოდ გამხდარი ვინმეა". შუამავალმა მათ მიმართა: *„თქვენ ჭორაობით ხართ დაკავებული"*. მათ შეეპასუხნენ: "ო, ალლაჰის შუამავალო! ვამბობთ იმას, რაც მასში არსებობს." წმინდა შუამავალმა აუხსნა: *„თქვენს ძმაში არსებულის საუბარი ჭორაობად თქვენთვის საკმარისია*[265]".

გარდა ამისა, ამ თემასთან დაკავშირებით თაბერი, ებუ ისჰაყის შემდეგი გადმოცემის შესახებ გვიყვება: „თუკი შენთან კოჭლი ან ყრუ ვინმე გამოივლის და შემდეგში შენ იტყვი: „აი, ის კოჭლია, ან ყრუა", ჭორაობად ჩაგეთვლება. ზემოთხსნებული ყოველივე გამოხატავს იმას, რომ ადამიანის ცუდი თვისების საზოგადოდ ლაპარაკიც ჭორაობაა. ახლა კი ჭორაობა, სამ ნაწილად განვიხილოთ:

1. ჭორაობის შემდეგ ნათქვამი: „მე არ ვჭორაობ, მხოლოდ ვამბობ იმას, რაც მასში არსებობს." ჩადენილი ცოდვის ნებადართულად წარმოდგენას ნიშნავს, რაც ჰარამის, ალალად მიჩნევის ტოლფასია და ურწმუნოებას უტოლდება.

2. თუ ჭორიკანა ადამიანის მონაჭორმა იმის ყურამდე მიაღწია, ვინც გაიჭორა, მაშინ ეს ჭორაობა დიდი ცოდვაა. მანამ, სანამ თვით ის პიროვნება არ აპატიებს, მონანიება ფუჭია, ვინაიდან აქ ადამიანის უფლების შელახვაზეა საუბარი. ამასთან დაკავშირებით წმინდა შუამავლის ﷺ შემდეგ ნათქვამს გადმოგვცემენ: *„ჭორაობა მრუშობაზე უფრო უარესია"*. ეს რომ თანამიმდევრებმა გაიგონეს, ჰკითხეს: "ო, ალლაჰის

---

*265. ტაბერი, 26/87.*

შუამავალო! ეს ასე როგორ შეიძლება?" მან მიუგო: "პიროვნება იმრუშებს, შემდეგ მიხვდება თავის საქციელს და მოინანიებს, ალლაჰი კი მას აპატიებს. აღსანიშნავია, რომ ჭორაობა მანამდე არ იქნება მიტევებული, სანამ თვით ჭორის მსხვერპლი არ აპატიებს.

იმ ჭორაობისთვის, რომელიც გაჭორილ პიროვნებამდე თუ არ მიაღწევს, ჭორის მთქმელმა როგორც თავისთვის, ასევე გაჭორილი პიროვნებისთვის მონანიება და შენდობა უნდა სთხოვოს უზენაეს ალლაჰს. არსებობს ვერსიები, რომელშიც ნათქვამია, რომ ასეთ დროს მხოლოდ მონანიება საკმარისია, მაგრამ პარალელურად არსებობს ნათქვამი, რომ აუცილებელია თვით იმ პიროვნებისგან პატიების თხოვნა. ქვემოთ ჩამოთვლილი პიროვნების მიერ ჩადენილი ჭორაობა არანაირ პრობლემას არ წამოარდგენს, ესენია:

1. „დესპოტის შესახებ ჭორაობა დასაშვებია. მაგალითად: ის პიროვნება, რომელსაც უსამართლოდ მოექცნენ, უფლება აქვს უჩივლოს მოსამართლეს, რაც ჭორაობად არ ითვლება.

2. ბოროტებით სახელგატეხილი პიროვნების შესახებ შესაძლებელია ჭორაობა, იმიტომ რომ მის მიერ ჩადენილ ბოროტებას წერტილი დაესვას.

3. ჭორაობად არ ჩაითვლება იმ პიროვნების შესახებ საუბარი, როდესაც მუფთისგან რაიმე საკითხის შესახებ პასუხის მიღებაა საჭირო.

4. მოწმეებისა და ჰადისის გადმომცემების შესახებ ინფორმაციის მოძიების მიზნით მათი ცუდი და კეთილი მხარეების გამოაშკარევება ჭორაობად არ ჩაითვლება.

5. ცოდვილების შესახებ ჭორაობა ნებადართულია. გამომდინარე აქედან, უკეთილშობილესი შუამავლის შემდეგ სიტყვას გადმოგვცემენ: *„ის, ვინც საკუთარ ნამუსს ფარდას ახდის, მისთვის ჭორაობა არაფერია*[266]*.* სხვა გადმოცემით, კი ნათქვამია: *„ბიწიერი გახსენების გეშინიათ? იგი მასში არსებულით გაიხსენეთ, რათა ადამიანებმა იცნონ და მისგან თავი შორს დაიკავონ*[267]*".* ჰასან ელ ბასრი აბობდა: *„სამი სახის პიროვნების შესახებ ჭორაობა დაშვებულია. დროის ტარების მოყვარულის, ყველას მხრიდან ცოდვილად მიჩნეულისა და რელიგიაში სიახლეების დამნერგავის შესახებ*[268]*".*

6. პიროვნებაში არსებული თვისებების დახასიათება ჭორაობად არ ჩაითვლება[269] (მაგალითად, კუზიანი, კოჭლი და. ა. შ.).

**„...რომელიმე თქვენგანს თავისი მკვდარი ძმის ხორცის ჭამა მოეწონება? აი, ხომ გეზიზღებათ ეს...[270]".**

აღნიშნული გამოხატულების განმარტებისას ელ-მალილი ამბობს: ამ წინადადებაში ნათლად ჩანს ჭორაობის, როგორც ბუნებრივი და გონებრივი, ასევე რელიგიური თვალსაზრისითაც სისაძაგლე. იმ შემთხვევაში, თუკი გაჭორილი ადამიანი მის შესახებ ნათქვამ სიტყვებს ვერ გაიგებს, თუმცა არც მისი დამცავი იქ-

*266. ბეიჰაქი, ეს სუნენულ ქუბრა, 10/210.*

*267. ბეიჰაქი, 10.*

*268. ქურთუბი, 16/339.*

*269. ალუსი, 26/161.*

*270. სურა ჰუჯურათი, 49/12*

ნება ვინმე, საუბარი საკუთარი მკვდარი ძმის ხორცის ჭამის ტოლია. ეს, ისეთ ველურ ქმედებასთან არის გაიგივებული და იმდენად მძიმეა, რომ თითქოს ადამიანი გახრწნილ ხორცს მთელი მონდომებითა და ხალისით მიირთმევს. უნდა აღინიშნოს ის გარემოებაც, რომ საუბარი არა მხოლოდ ადამიანის, უფრო მეტიც, თან ადამიანის და ისიც საკუთარი მკვდარი ძმის ხორცის ჭამაზეა ყურადღება გამახვილებული. ხოლო, მძიმე წარმოსადგენია, რომ ამდენად საზიზღარ ქმედებას ადამიანი სიამოვნებით ასრულებდეს. ასეთი ვითარება, ადამიანის ნამუსსა და ღირსებაზე, ხორცსა და სისხლზე, ან შეიძლება უფრო მნიშვნელოვანზეც კი მიუთითებს, რაც იმას ნიშნავს, რომ ჭორაობა საცოდავი ველურობა, ხოლო ჭორიკანა შესაბამისად მდაბიო ველურის დონეზეა.

ადამიანი მკვდარი ძმის ხორცს, როგორც თავისი ბუნებიდან გამომდინარე ვერ მიირთმევს, ასევე რელიგიურადაც სასტიკად ეკრძალება. ბუნებიდან აშკარად ჩანს, რომ ასეთი რამ მეტისმეტად საზიზღარი საქციელია. ყათადეს გადმოცემაში წერია: „როცა დაინახავ მძორს და შეგზიზღდება, მაშინ გაიხსენე და გაუფრთხილდი სიცოცხლეში ძმის ხორცის ჭამას. როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, მკვდარი ადამიანის ხორცის ჭამა ჰარამია. როგორც მკვდარი ადამიანის ხორცის ჭამაა ჰარამი, ასევე დაუშვებელია ცოცხალი ძმის ხორცის ჭამაც. ცოცხალი ძმის ხორცის ჭამა კი მის შესახებ ჭორაობაა.

როგორც გავიგეთ, ჭორაობა იმდენად ცუდი საქციელია, რომ იგი მკვდარი ძმის ხორცის ჭამასთან არის გაიგივებული. ამას როგორც უზენაესი ალლაჰი, ასევე უკეთილშობილესი შუამავალიც გვაუწყებს. ჯაბირ

ბინ აბდულლაჰი გადმოგვცემს: „ერთხელ შუამავალ-თან ერთად ვიყავით. ამ დროს უცებ შემაძრწუნებელი მძორის სუნმა მოიცვა გარემო. შუამავალმა იკითხა: - „იცით ეს რის სუნია?“ კითხვას თავადვე გასცა პასუხი და თქვა: „ეს, მორწმუნეების ჭორაობის სუნია[271]“. ამ-დენად ცუდი წესის, ანუ ჭორაობისგან მორწმუნეებმა აუცილებად თავი შორს უნდა დაიჭირონ. ჭორაობას უზენაესი ალლაჰი კატეგორიულად კრძალავს, რად-გან იგი მორწმუნეთა შორის ურთიერთობას მნიშვნე-ლოვან ზიანს აყენებს, ეს კი ზედმიწევნით საზიზღარი ქმედებაა.

ჭორაობის აკრძალვის კიდევ ერთი, მნიშვნელო-ვანი მიზეზი, მორწმუნის ღირსების დაცვას ემსახუ-რება. მორწმუნის ნამუსი და ღირსება, ისე, როგორც პირისპირ, ასევე მაშინაც უნდა იქნას დაცული, როცა თვითონ არ იმყოფება. სწორედაც ზემოთ მოცემული აიათი მორწმუნის ღირსებისა და მეობის ხელშეუხე-ბლობაზე მეტყველებს. გონიერი პიროვნებებისთვის ადამიანის ხორცის ჭამა რამდენადაც ულამაზო და მიუღებელია, ასევე მოუწონარია ადამიანის ღირსება-ზე ცუდი განზრახვით შეხება. გამომდინარე აქედან, მორწმუნეები ვალდებულნი არიან, სულიერ მოძმე-თა ღირსება დაიცვან და ასევე არც სხვას მისცენ მათ ღირსებაში ჩარევის ნება. ისალმურ საზოგადოებაში მოუწონარი და არასწორი საქციელია მუსლიმი ადა-მიანის შესახებ ჭორაობა, მასზე რაიმეს დაბრალება, ან მსგავსი სიტუაციის ჩუმად მოსმენა. მან მაშინვე უნდა უარყოს ასეთი ინფორმაცია.

---

*271. აჰმედ ბინ ჰანბელი, 3/351.*

ამ საკითხთან დაკავშირებით უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს: „ვინც, მორწმუნეს ფარისევლისგან დაიცავს, უზენაესი ალლაჰი განკითხვის დღეს მის სხეულს ჯოჯოხეთის ცეცხლისგან დაიცავს. მას, ვინც გალანძღვისა და შერცხვენის მიზნით რომელიმე მორწმუნეს ცილს დასწამებს, უზენაესი ალლაჰი მანამდე გააჩერებს ჯოჯოხეთის ხიდზე, სანამ იგი თავის სიტყვებს არ მოინანიებს[272]". სხვა ჰადისში კი ნათქვამია: „ის, ვინც მუსლიმის ღირსებასა და ნამუსს თუ რაიმე ეხება და მას არ დაეხმარება, უზენაესი ალლაჰი დიდი გაჭირვების დროს დახმარების გარეშე დატოვებს. როცა მორწმუნის ნამუსსა და ღირსებას ხელყოფენ და ვინმე მას დაეხმარება, უზენაესი ალლაჰი იმ პიროვნებას მაშინ აღმოუჩენს დახმარებას, როცა ყველაზე მეტად საჭიროებს[273]".

სწორედ ამიტომაც, მორწმუნეების ღირსება და მეობა ძალიან მნიშვნელოვანია. აი სწორედ ამ მიზნით, წმინდა ყურანსა და ჰადისებში მუსლიმი ადამიანის ღირსებისა და ნამუსის დაცვაზე დიდი ყურადღებაა გამახვილებული. ამიტომაც მორწმუნეები, როგორც სულიერი ძმის პირისპირ, ასევე მათ ზურგს უკან მათ ღირსებასა და ნამუსს იცავენ და არც სხვას აძლევენ იმის ნებას, რომ ისინი არასახარბიელო მდგომარეობაში მოიხსენიონ. მუსლიმი მორწმუნის ღირსების ფეხქვეშ გათელვა დიდი ცოდვაა. ამის შესახებ შუამავალი ბრძანებს: *„დიდ ცოდვათაგან ყველაზე დიდი პიროვნების მიერ მუსლიმი ადამიანის უსამართლოდ*

---

*272. ებუ დავუდი, ედები, 36*

*273. ებუ დავუდი, ედები, ი.ნ.*

*ღირსებისა და ნამუსის ხელყოფაა*[274]. "შუამავალი მუსლიმი ადამიანის მიერ სულიერი ძმის მიმართ დამოკიდებულების შესახებ ასე გვიყვება: *„ყველა მუსლიმისთვის ერთმანეთის ქონება, ნამუსი და (ადამიანობა და ღისება) სისხლი ჰარამია. მუსლიმს სიგლახედ ისიც ეყოფა, რომ სულიერი ძმა დაამციროს*[275]*".*

ჭორაობა ის მოვლენაა, რომელსაც შეუძლია ოჯახებს შორის ურთიერთობები გაწყვიტოს და ისინი ერთმანეთის მტრებად აქციოს. ჭორაობა, მიუხედავად იმისა, რომ ყურანში მკვდარი ძმის ხორცის ჭამის მსგავს ცუდ საქმედ არის მიჩნეული, ხალხში მაინც ფართოდაა გავრცელებული, რაც ადამიანებს შორის ღრმა ჭრილობების მიზეზი ხდება. ჭორაობა, ისე, როგორც ამქვეყნიური, ასევე საიქიო უბედურებების საბაბი ხდება. ჭორაობის ამქვეყნიური ზიანი ის არის, რომ იგი პიროვნებებს შორის ურთიერთობის გაწყვეტასა და საზოგადოებაში სიმშვიდის დარღვევას იწვევს. უფრო მეტიც, შეიძლება უარესი და უბედური შემთხვევების მიზეზიც გახდეს. გამომდინარე იქედან, რომ ადამიანში არსებობს სიამაყის გრძნობა, იგი ასეთ დროს თავისი გამჭორველის მიმართ შურისძიების გზას მიმართავს. ამას კი შედეგად რა მოჰყვება, ჩვენთვის უცნობია. როგორც აღვნიშნეთ, ჭორაობას ზიანი საიქიოშიც თან ახლავს. ვინაიდან ჭორაობამ შეიძლება ადამიანის ამქვეყნად გაკეთებული კეთილი ქმედებები ფუჭად აქციოს, რასაც საიქიო სასჯელი მოჰყვება. ამ საკითხთან დაკავშირებით ებუ უბეიდე იბნი ჯერრაჰი წმინდა შუამავლის შემდეგ სიტყვებს გადმოგვცემს: „მარხვა

---

*274. ებუ დავუდი, ედები, 36*

*275. ებუ დავუდი, ედები, 35*

სანამ მოიშლებოდეს, ბოროტების წინ აღმართული ფარია[276]". დარიმი ამ ჰადისს შემდეგნაირად განმარტავს: „შუამავალი ამ სიტყვებში მარხვის მომშლელ ფაქტორად ჭორაობას გულისხმობდა".

სხვა ჰადისში კი ნათქვამია: *„ის, ვინც სიცრუეს, ტყუილით საქმის გაკეთებასა და უმეცრებას არ განერიდება, დიად გამჩენს მის მიერ ჭამისა და სმის მიტოვება არაფერში სჭირდება[277]".*

აი, ზუსტად ამ დიდ საფრთხეს შეიცავს ჭორაობა. აქედან გამომდინარეა შუამავლის შემდეგი ნათქვამი: „ნემმამ"-ები (სიტყვის მიმტან-მომტანები) სამოთხეში ვერ შევლენ." გარდა ამისა, შუამავალი გვაუწყებს, *რომ ჭორიკანა ადამიანები როგორც საფლავის, ასევე ჯოჯოხეთის სასჯელის მსხვერპლნი გახდებიან. ამ საკითხთან დაკავშირებით უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს: „მირაჯში ყოფნისას ერთი ჯგუფის ხალხს გავუარე, მათ სპილენძის ფრჩხილები ჰქონდათ და იმით სახესა და გულმკერდს იხოკავდნენ. ჯიბრილს ვკითხე, თუ ვინ იყვნენ ესენი, რაზედაც შემდეგი პასუხი გამცა: ესენი ადამიანების ხორცის მჭამელი და მათი ღირსებისა და ნამუსის შემლახველები არიან[278]".*

იბნი აბბასი (ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი), ბედნიერების ეპოქაში მომხდარი ერთ-ერთი შემთხვევის შესახებ მოგვითხრობს: „ერთხელაც შუამავალმა საფლავებთან გაიარა, მან ორი საფლავისკენ მიუთითა და თქვა: იქ განსვენებულთაგან ერთი შარდის დროს

---

*276. დარიმი, სავმი, 27*

*277. დარიმი, სავმი, 27*

*278. ებუ დავუდი, ედები, 35*

მოუფრთხილებლობის, ხოლო მეორე ჭორაობის გამო ისჯებიან[279]“.

**„მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის! უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია[280].“.**

ო, ადამიანებო! გეშინოდეთ, რათა წილად არ გხვდეთ ალლაჰის სასჯელი. უზენაესი ალლაჰი გიბრძანებთ, რომ მორწმუნე ძმის ცუდად მოხსენიების, მისი ნაკლოვანებების გამოკვლევისა და ჭორაობის მსგავს აკრძალვებს განერიდოთ. აქვე აღსანიშნავია სიტყვა **„ვეთთეყულლაჰ“**-ის მნიშვნელობა. „ასე არ მოიქცეთ, ალლაჰის გეშინოდეთ“ — ე. ი. თუკი მისი ჭამა გეზიზღებათ, მაშ ნუ იჭორავებთ და უზენაესი ალლაჰის მიერ აკრძალულისგან თავი შორს დაიჭირეთ. ამიტომაც მოინანიეთ ჩადენილი შეცდომები და მისი მფარველობის ქვეშ შედით, ვინაიდან ალლაჰი მპატიებელი და შემწყნარებელია. აქვე აღსანიშნავია აიათში ხსენებული სიტყვა, „თევვაბი“, რომელიც სამ მნიშვნელობას ატარებს:

1. მისგან პატიების მთხოვნელ და გულით მიმართულ პიროვნებებს;

2. პატიებებს იმდენად ბევრს შეისმენს, რომ მონანიებით ჩადენილ ყოველ ცოდვას პატიობს. წარმოუდგენელია ცოდვილის ცოდვები, რომელიც მონანიების შედეგად არ იქნას მის მიერ შესმენილი. როგორც ცნობილია, ყველაზე დიდი ცოდვა ალლაჰისთვის მოზიარის დადგენაა. **„უეჭველად, ალლაჰი არ მიუტევებს, რომ თანაზიარნი გაუჩინონ მას, და მიუტევებს ამის გარდა ყველაფერს, ინებებს ვისაც. და**

*279. ბუხარი, ედებ, 46.*

*280. სურა ჰუჯურათი, 49/11*

**ვინც ალლაჰს თანაზიარს გაუჩენს, მაშინ უდიდეს ცოდვას სჩადის[281]!“**

3. მას ძალიან სურს, რომ მონანიება შეისმინოს. მონანიების წამრმომთქმელ ცოდვილს თავისი მოწყალებით იმდენად ბედნიერ პიროვნებად აქცევს, თითქოს ცოდვა არასდროს ჰქონდეს ჩადენილი. როგორც მონანიების შესმენა თავისი მოწყალების ნიშანია, ასევე ჭორაობის, ცუდი ვარაუდისა და ცუდი ზნეობის აკრძალვაც თავისი მოწყალებიდან გამომდინარეობს.

## ყველა ადამიანი ერთი მამრისა და ერთი მდედრისგან გაჩნდა

**„ო, ადამიანებო! უეჭველად ჩვენ ერთი მამრისა და მდედრისგან გაგაჩინეთ...[282]“.**

წინა ორ აიათში უზენაესი ალლაჰი მუსლიმებს ერთმანეთის დაცინვის, ცუდი მეტსახელის შერქმევის, ცუდი ვარაუდისა და ჭორიკნობისგან შორს დგომისკენ მოუწოდებს. აღნიშნული აკრძალვების დარღვევის მიზეზად, შესაძლებელია ადამიანის თავმომწონეობა დასახელდეს. სწორედაც, ზემოთ მოცემულ აიათში, შეიძლება ითქვას, რომ ყოველგვარი ბოროტების დედა თავმომწონეობაა. დიდგვაროვნებით და ქონებით ქედმაღლობის ადათი აკრძალულია. ადამიანებს ასეთი რამეებით ქედმაღლობის უფლება არ გააჩნიათ, ვინაიდან ყოველი ადამიანი ერთი მამრისა და ერთი მდედრისგან არის გამრავლებული. ადამიანის ნება არ არის, რომ აირჩიოს თავისი დედა,

---

*281. სურა ნისა, აიათი 48*

*282. სურა ჰუჯურათი, 49/13*

ან მამა. ამიტომაც ადამიანისგან თავისი სურვილის გარეშე მომხდარი რამეებით ქედმაღლობა, ან კრიტიკა არასწორი საქციელია. უზენაესი ალლაჰის წინაშე ადამიანის შეფასება არა საკუთარი სურვილით, არამედ არჩეული შთამომავლობით, გარჯის შედეგად მიღებული ზნეობითა და ღვთისმოსაობით მოხდება. წინა აიათები მხოლოდ მორწმუნეებს მიმართავდა, ეს კი სრულიად კაცობრიობას მიმართავს. ასე სრულიად კაცობრიობის ყურადღებას თანასწორობაზე მიიქცევს.

აღნიშნული აიათის ზეგარდმოვლენის მიზეზად შემდეგ შემთხვევას გადმოგვცემენ: მექას აღების დღეს უკეთილშობილესმა შუამავალმა ბილალი ჰაბეშს ქააბას თავზე ასვლა და ეზანის კითხვა უბრძანა. ამ სიტყვებზე ზოგიერთმა პიროვნებამ ერთმანეთში ჩაილაპარაკეს. ატტაბ ბინ უსეიდმა თქვა: მადლობა ალლაჰს, რომ მამაჩემის სული ჩაიბარა და ამ დღეებს ვერ მოესწრო. ჰარის იბნ ჰიშამმა თქვა: მუჰამმედმა ამ შავი ყვავის გარდა სხვა ვერავინ ნახა, ეზანი რომ ეკითხებინა? სუჰეილ იბნ ამირმა თქვა: უზენაესი ალლაჰი თუ შეცვლას ისურვებს, უთუოდ შეცვლის. ებუ სუფიანმა თქვა: მეშინია რაიმის თქმა, ვინაიდან ცისა და დედამიწის გამჩენი მას აუწყებს. მართლაც ისე მოხდა, როგორც ებუ სუფიანმა იფიქრა, უზენაესმა ალლაჰმა, ჯიბრილ ანგლოზის მეშვეობით შუამავალს აცნობა. ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა მათ დაუძახა და ჰკითხა, რომ მსგავსი სიტყვები ჰქონდათ თუ არა წარმოთქმული. მათაც ველარ დაფარეს და ნათქვამი სიტყვები აღიარეს. სწორედ ამ შემთხვევის ნაიდაგზე გარდმოევლინა სურა ჰუჯურათის მე-13 აიათი[283].

*283. ვაჰიდი, 265.*

მიუხედავად იმისა, რომ სურა ჰუჯურათი მედინაში ზეგარდმოევლინა, აიათის სტილიდან გამომდინარე (მაგალითად აიათი „ო, ადამიანებო“-ს მსგავსი მიმართვით იწყება), გადმოცემების თანახმად, მექაში გარდმოვლენილ აიათებს ჰგავს. მაგრამ გადმოცემები რამდენადაც მექაში გადრმოვლენას უნდა ამტკიცებდეს, გამომდინარე იქედან, რომ მედინურ დანიშნულებას ატარებს, იგი მედინაში გარდმოვლენილ სურათა რიგებში განლაგდა[284].

**ადამიანის ერთი მამრისა და ერთი მდედრისგან გაჩენა ორნაირად არის განმარტებული.**

1. აიათში აღნიშნული ფრაზაში: „ერთ მამრსა და ერთ მდედრში“ წმინდა ადამი და ჰავაა ნაგულისხმები. ამ განმარტების მიხედვით ადამიანთა ერთ ნაწილს არ აქვს უფლება მეორე ნაწილის წინაშე უპირატესად იგრძნოს თავი. ვინაიდან ყველა მათგანი ერთი მამრისა და ერთი მდედრის შვილები არიან.

2. ერთ მამრში და მდედრში ყოველი ადამიანის დედ-მამაა ნაგულისხმევი. ამის მიხედვით ყველას საკუთარი დედ-მამა ჰყავს, მაგრამ ადამინური თვალსაზრისით, მაინც ერთ სახეობას წარმოადგენს[285], მათ შორის არანაირი უპირატესობა არ არსებობს. მუჯაჰიდის შეხედულებაც მსგავსი მიმართულებისაა. ის მამაკაცისა და ქალის სპერმისგან ადამიანების გაჩენაზე ამახვილებს ყურადღებას[286].

ისლამის მიხედვით, ადამიანები წმინდა ადამიდან გამრავლდნენ, ხოლო ადამი მიწისგან გაჩნდა. წმინდა ადამის მიწისგან გაჩენის შესახებ ძალიან ბევრი აიათი

---

*284. ზერქეში, ელ-ბურჰან, 1/252*

*285. რაზი, 28/117*

*286. ტაბერი, 26/88*

და ჰადისები არსებობს. თირმიზის ავტორობით იბნი ომარის გადმოცემის მიხედვით, მექას აღების დღეს წმინდა შუამავალმა ადამიანებს ასე მიმართა:

„ო, ადამიანებო! უზენაესმა ალლაჰმა თქვენ უმეცრების დროისთვის გაბატონებული სიამაყე, გვაროვნობით ქედმაღლობა აგიკრძალათ. იცოდეთ, რომ ადამიანები ორი სახეობის არიან; ერთნი კარგნი, ღვთისმოშიშნი და უზენაესი ალლაჰის წინაშე დაფასებულნი, ხოლო—მეორენი აუტანელნი, ალლაჰის წინაშე უღირსნი და მდაბიონი. ყოველი ადამიანი, ადამის შვილია. უზენაესმა ალლაჰმა კი ადამი მიწისგან გააჩინა[287]. ამ სიტყვების შემდეგ კი სურა ჰუჯურათის მე-13 აიათი წაიკითხა. წმინდა ადამის მიწისგან გაჩენის შესახებ გამჩენი ალლაჰი გვაუწყებს: **„უეჭველად, ალლაჰის წინაშე ღისას გაჩენის ფორმა ადამის გაჩენის ფორმის მსგავსია: მან იგი მიწისგან შექმნა. შემდეგ უთხრა: იქმენ! და იქმნა ისიც[288]“** . მოცემული აიათი იმის ნათელი მტკიცებულებაა, რომ წმინდა ადამი მიწისგან არის გაჩენილი.

## ტომებად და ერებად დაყოფის სიბრძნე

**„...და რომ შეიცნოთ ერთმანეთი, დაგადგინეთ ერებად და ტომებად[289]...“.**

არაბები საზოგადოებას ანაწილებდნენ ადამიანის სხეულის მოყვანილობის მიხედვით. უზენაესმა ალლაჰმა იმისათვის, რომ ადამიანები ერთმანეთს

---

*287. თირმიზი, თეფსირ, სურა: 49.*

*288. სურა ალი იმრანი აიათი 59*

*289. სურა ჰუჯურათი, 49/13*

გასცნობოდნენ, ერებად და ტომებად დაჰყო. ეს შემთხვევა შემდეგი მაგალითით შეიძლება აიხსნას. ჯარი — დივიზიებად, დივიზიები — პოლკებად, პოლკები — ბატალიონებად, დანაყოფებად და შეიძლება ათეულებად დაიყოს. ნებისმიერი დანაყოფის შემადგენლობაში არსებულ ჯარისკაცს საკუთარი ვალდებულებები აკისრია. ეს თუ ასე იქნება უზრუნველყოფილი, ჯარის თითოეული მონაწილე ერთ მუშტად იქნება შეკრული. ისინი თავის მოვალეობას პირნათლად შეასრულებენ და ჯარიც მტრისგან დაცული იქნება. ასეთნაირად ჯარის დანაყოფებად გადანაწილება ერთი დივიზიის მიერ მეორე დივიზიის წინააღმდეგ ამხედრებას, თავდასხმასა და მტრულ დამოკიდებულებას არ გულისხმობს. პირიქით, ეს უფრო უკეთესი და უფრო ძლიერი თანადგომისა და ურთიერთდახმარების უზრუნველსაყოფადაა. ანალოგიურად ისლამური საზოგადოების მდგომარეობაც უდიდესი ჯარის მსგავსია. ეს ჯარი ტომებად და ერებად არის დაყოფილი, თუმცა ეს ტომები და ერები ათასობით შენაერთს წარმოადგენენ. მათი გამჩენი ერთია, მასაზრდოებელი ერთია, შუამავალი ერთია, წმინდა წიგნი ერთია. სწორედ, ამიტომ საერთო ძმობა სიყვარულსა და ერთიანობას მოითხოვს. ე. ი. ტომებად და ერებად დაყოფის მთავარი პრინციპი ყოფილა ის, რომ მათ ერთმანეთი გაიცნონ.

ისე, როგორც ერთი ხის ტოტები, ფოთლები, ყვავილები და ხილი ერთ ფუძეზეა აღმოცენებული, ასევე ყოველი ადამიანის ფესვები წმინდა ადამისა და ჰავას შტოებია. მოცემული აიათიდან ნათლად ჩანს, რომ ადმიანის ფასეულობას არა გვარეულობა, არამედ სულის სისუფთავე, ფაქიზი ზნეობა და საუკეთესო ქცევები წარმოადგენს. როგორც ცნობილია, ისლამი ადამიანების ძმობას საფუძვლიანად დიდ ყურადღე-

ბას აქცევს. გამომდინარე აქედან, უპირატესობას არა გვარეულობას, არამედ გულის სისუფთავესა და საუკეთესო ზნეობას ანიჭებს. იმ შემთხვევაში, თუკი გავითვალისწინებთ იმ მოვლენას, რომელიც მოცემული აიათის ზეგარდმოვლენის მიზეზად იქცა, უკეთესად გაირკვევა ადამიანის ფასეულობების ადგილი. მექას აღების დღეს, როდესაც მექქელი მოწინავე საზოგადოება იქ მრავლად იყრიდა თავს. გააზატებული ეთიოპიელი შავი მონა, რომელიც იმ დროს უკეთილშობილესი შუამავლის მუეზინის რანგში იყო, ქააბეს თავზე აამაღლეს. ეს მოვლენა კიდევ ერთხელ ასახავს იმ გარემოებას, რომ ისლამში უპირატესობა და უდიდესი მნიშვნელობა არა გვაროვნებას, არამედ ღვთისმოსაობას ენიჭება.

ტომებად და ერებად დაყოფა მხოლოდ და მხოლოდ გაცნობით მიზანს ატარებს. ანუ ეს იმას ნიშნავს, რომ ტომებად დაყოფა არ გულისხმობს ქედმაღლობას, სიამაყეს, ნაციონალობის უპირატესობას და სხვა. არ არის ადვილი ყოველი ადამიანის გაცნობა და გაერთიანება, მაგრამ კიდევ უფრო ძნელი იქნებოდა მათი გაერთიანება და ისე გაცნობა, თუკი ყველა ერთი სახელითა და ნაციით იარსებებდა. ვინაიდან შეიძლება ერთი და იგივე სახელი ერთდროულად რამდენიმე ადამიანს ერქვას. მაშ ასე, გაცნობისა და გაერთიანებისთვის ტომებად და ერებად დაყოფა აუცილებლობას წარმოადგენს. ადამიანებს შორის უპირატესობა, მხოლოდ და მხოლოდ ღვთისმოსაობაშია.

სეიდ ქუთუბი, ტომებად და ერებად დაყოფის სიბრძნეს შემდეგნაირად განმარტავს: „ო, ადამიანებო! ის, ვინც თქვენ ამ წმინდა წიგნის ენით მოგმართავთ, თქვენი ერთი მამრისა და მდედრისგან გამჩენია.

აგრეთვე თქვენ გაცნობებთ, თუ რატომ ინება თქვენი ერებად და ტომებად დადგენა. უზენაესი გამჩენის მიერ თქვენი ერებად და ტომებად დადგენის მიზეზი შემდეგია: არა იმისათვის, რომ ერთმანეთს გადაეკიდოთ და დაემტეროთ, არამედ იმისათვის, რომ ერთმანეთს დაუმეგობრდეთ, ერთმანეთში კარგი ურთიერთობით სარგებლობდეთ. ენითა და კანით განსხვავება, ხასიათითა და ბუნებით განსხვავება, ტომებითა და ინდივიდუალობით განსხვავება, ერთმანეთის გაუტანლობისა და მტრობის მიზნით დაყოფას არ ნიშნავს. პირიქით, ეს ურთიერთპასუხისმგებლობის, თანადგომისა და გაჭირვების დროს დახმარებას უზრუნველყოფს. უზენაესი ალლაჰის წინაშე ენას, სახეობას, კანის ფერსა და სამშობლოს არსებითი მნიშვნელობა არ აქვს. ალლაჰი ადამიანს მხოლოდ ღვთისმოსაობით შეაფასებს“.

ამრიგად ყოველგვარი განსხვავებები გაუქმებულია. ყოველი წინააღმდეგობები აღმოფხვრილია. ყოველგვარი ფასეულობები ეცემა, ამაღლებული მხოლოდ ერთი ფასეულობა რჩება. წარუშლელი მხოლოდ ერთი რამ რჩება. ადამიანები ამ ერთად-ერთი ღირებულების მიხედვით განიკითხებიან. სწორედ ასეთნაირად დედამიწაზე ყოველგვარი მტრული მიზეზები იკვეთება. ადმიანების მიერ გამოხატული ლტოლვა სხვადასხვა ღირებულებების მიმართ სრულიად უმნიშვნელო რჩება. უზენაესი ალლაჰი სრულიად კაცობრიობის გამჩენია. ყველა ერთი მიზნითა და არსით გააჩინა. გარდა ამისა, ყველა ადამიანების გაერთიანებისთვის, მხოლოდ ერთი დროშა აღმართა. ეს ღვთისმოსაობის გამოხატულებაა. ისლამი, ადამიანების ნაციონალური, გვაროვნული გაუტანლობისა

და ქედმაღლობისგან გადარჩენის ერთადერთ დროშად ღვთისმოშიშობას წარმოადგენს.

მევდუდი ტომებად და ერებად დაყოფის სიბრძნეს ასეთნაირად განმარტავს: ადამიანების ერებად და ტომებად დაყოფის ძირითადი და საფუძვლიანი მიზეზი ჩვენივე ბუნებიდან გამომდინარეობს. შეუძლებელია დედამიწაზე ყველა ადამიანმა ერთ ოჯახად იცხოვროს. დედამიწაზე შთამომავლობის გამრავლებასთან ერთად უთვალავი ოჯახების, გვარებისა და ერების ჩამოყალიბება გარდაუვალია. აქედან გამომდინარე, დედამიწის სხვადასხვა ტერიტორიებზე დასახლებამ კანის ფერის, ენისა და თანდათან ცხოვრების სტილის განსხვავებებიც მოიტანა. ბუნებრივია, რომ ერთსა და იმავე ტერიტორიაზე დასახლებული ადამიანები ერთმანეთის მიმართ სიახლოვეს გრძნობენ, ხოლო შორიშორ მცხოვრებლები კი გარკვეულ ემოციურ სისუსტეს განიცდიან. ეს ერთი ერის მიერ, მეორე ერის წინაშე უპირატესობას არ ავლენს. დიადი გამჩენის მიერ ადამიანთა საზოგადოებების ერებად, გვარებად და ტომებად დაყოფა, ერთმანეთის გაცნობის პრინციპს ემსახურება. მაგრამ ამ გზით რომელიმე გვარს, ტომს და ერს შეუძლია ჩამოაყალიბოს საზოგადოებრივი ასოციაცია და ცხოვრებაში ნებისმიერი არასახარბიელო მოვლენის დროს ერთმანეთს დახმარების ხელი გაუწოდონ“.

და ბოლოს, ერთი მამრისა და მდედრისგან გაჩენა, შემდეგ ტომებად, ერებად დაყოფის მიზანია, არა გაფანტვა, ურთიერთწაკიდება და უთანხმოებები, არამედ ერთმანეთის გაცნობა, თანადგომა, სიყვარული და საუკეთესო ზნეობა, რომლებიც ცხოვრებაში უნდა

გაატარო უფრო დიდი, ლამაზი საზოგადოებების გამრავლებისა და დაცვის მიზნით.

## ადამიანთა შორის უპირატესობის ზომები

### ღვთისმოსაობის უპირატესობა

**„უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა[290]!“**

სიტყვა „**თაყვა**“, არაბული სიტყვაა და კარგად დაცვას, გაფრთხილებას ნიშნავს. მისი ტერმინოლოგიური მნიშვნელობა კი ვნებებისგან, საშიში გრძნობებისგან დაცვა და თხრილში შესვლით საკუთარი თავის შეფარებაა. სიტყვა „**თაყვა**“ რელიგიაში ორი მნიშვნელობით გამოიყენება. ესენია:

პირველს ზოგადი მნიშვნელობით იყენებენ, რაც საიქიოში საზიანო რამეებისგან გაფრთხილებას ნიშნავს. აღნიშნული მნიშვნელობა ძალიან ფართო სფეროს მოიცავს. ამის უმცირესი ზომა უზენაესი ალლაჰისთვის მოზიარის დაწესების გამო გაფრთხილებაა, რაც სამუდამოდ ჯოჯოხეთში დარჩენის ტოლია. ყველაზე მაღალი კი უზენაესი ალლაჰის მფარველობაში შესვლაა. **„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ჭეშმარიტი ღვთისმოშიშებით გეშინოდეთ ალლაჰისგან, და მხოლოდ მუსლიმად აღესრულეთ[291]“.** აიათში ნაგულისხმები ჭეშმარიტი ღვთისმოსაობაც (თაყვა) სწორედ ეს არის. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ!

*290. სურა ჰუჯურათი, 49/13*

*291. სურა ალი იმრანი, აიათი 102*

ჭეშმარიტი ღვთისმოშიშებით გეშინოდეთ ალლაჰისა, და ისე არ ჩააბაროთ სული, რომ მუსლიმად არ აღესრულოთ!

მეორე კი რელიგიურად ცნობილი განსაკუთრებული მნიშვნელობაა, და როდესაც სიტყვა თაყვას (ღვთისმოშიშობას) წარმოვთქვამთ, იგულისხმება ნებისმიერი ვნების, როგორც სიტყვიერი, ასევე ქმედებითი ცოდვებისგან დაცვა. **„და რომელნიც გაურბიან მძიმე ცოდვებს და სიბილწეს, გარდა მცირედი ცოდვებისა, უეჭველად, ღმერთი შენი ყოვლად მიმტევებელია. იგი უკეთ გიცნობთ თქვენ. აკი, გაგაჩინათ მიწისგან და აკი თქვენ იყავით ნაყოფნი მუცელში დედათა თქვენთა. მაშ, ნუ ჩათვლით საკუთარ თავს განწმენდილად, რამეთუ იგი უკეთ უწყის, ვინცაა ღვთისმოშიში[292]“.**

ღვთისმოსაობის ყველაზე მცირე ზომა, მონა-მსახურის ყოველი აკრძალვისგან განრიდება და ნაბრძანების შესრულებაა. ისინი, ვინც ამათ არ ასრულებენ, იმედიანად და მშვიდად ვერ იქნებიან. თუკი პიროვნება შეამჩნევს, რომ ცოდვა ჩაიდინა, ის უსაფრთხოებასა და ნდობას დაკარგავს. ასეთმა ადამიანმა, მაშინვე ჩადენილი ცოდვა უნდა მოინანიოს და სანაცვლოდ სიკეთე უნდა ჰქმნას. იმ შემთხვევაში, თუკი ვინმე ცოდვას ჩაიდენს, ახალგაზრდობას მიენდობა და არ მოინანიებს, ცოდვით დამძიმებული იცხოვრებს, ის ვერ იქნება ღვთისმოშიში პიროვნება. ღვთისმოშიში ადამიანი ყველა ბრძანებას შეასრულებს, აკრძალულებს განერიდება, ამასთან ერთად ალლაჰის შიში აქვს და მის (ალლაჰის) გარდა არაფრით ექნება გული დაკავებული. უზენაეს ალლაჰს მისი გული რწმენის შუქით აქვს გაბრწყინებული. ერთი

---

*292. სურა ნეჯმი, აიათი 32.*

წამითაც კი ვნებას არ აჰყვება. ვინაიდან ამას ცოდვად მიიჩნევს. უზენაესი ალლაჰის დაპირება გადარჩენისა სწორედ ასეთებს ეხება. **„თქვენგან ჯოჯოხეთთან გაუვლელი არავინ დარჩება. შენი ღმერთის მიერ ეს კატეგორიულად გადაწყვეტილია. მერე ჩვენ გადავარჩენთ ღვთისმოშიშებს, ხოლო უსამართლოებს მუხლებზე დაჩოქილს დავტოვებთ იქ[293]!"**

გამომდინარე აქედან, უზენაესი ალლაჰის წინაშე ყველაზე უფრო უპირატესი, თქვენს შორის ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია. გარდა ამისა, მოცემულ გამოხატულებაში ორი აზრია ჩადებული.

**პირველი:** ვინც ყველაზე მეტად ღვთისმოსავი იქნება, ალლაჰის წინაშე უპირატესი ის გახდება. აქ ნათლად ჩანს, რომ ღვთისმოსაობა გაიგივებულია უპირატესობასა და მაღალ ღირსებასთან.

**მეორე:** ის, ვინც უზენაესი ალლაჰის წინაშე უპირატესია, ღვთისმოსავიც ის არის. ეს იმის ნიშანია, რომ უპირატესობისთვის ღვთისმოსაობაა აუცილებელი.

უკეთილშობილესი შუამავალი მიიჩნევს, რომ ღვთისმოსავები ადამიანთა შორის ყველაზე უფრო უპირატესნი არიან. ერთხელაც, როდესაც წმინდა შუამავალი მინბერზე იყო ასული, თანამიმდევართაგან ერთი პიროვნება ფეხზე წამოდგა და ჰკითხრა: "ო, ალლაჰის შუამავალო! უზენაესი ალლაჰის წინაშე ყველაზე უფრო უპირატესი ვინ არის?" ამის შემდეგ შუამავალმა მიუგო: *"ადამიანთაგან ყველაზე უფრო დაფასებული ის არის, ვინც ყველაზე მეტ ყურანს კითხულობს, ხოლო ყველაზე უფრო უპირატესი ის არის, ვინც ყველაზე მეტ სიკეთეს ბრძანებს და ბოროტებას*

---

*293. სურა მერიემი, აიათი 71-72.*

*აღუდგება წინ. ამასთან ერთად ხშირად მოინახულებს ნათესავებს და ამას სისტემატურად ასრულებს[294].*"

იმისათვის, რომ ადამიანმა ღვთისმოსაობის საფეხურს მიაღწიოს, საჭიროა აკრძალულებს მტკიცედ განერიდოს და გარდა ამისა, ზოგიერთ ისეთ რამეებსაც უნდა მოერიდოს, რომლებიც რელიგიურად არც აკრძალულია და არც ნებადართული. რაგიფ ელ ისფაჰანი ამბობდა: „ღვთისმოსაობა ხორციელი ვნებების ცოდვისგან დაცვაა. ეს კი ცოდვებისგან განრიდებით მოხდება და ჰარამისგან შორს დგომას საჭიროებს. თუმცა ისეთ რამეებზე გაფრთხილება, როგორებიც რელიგიურად არც აკრძალულია და არც ნებადართულია, ღვთისმოსაობას განამტკიცებს. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„ადამიანი ვერ გახდება ღვთისმოსავი, თუკი მისთვის საზიანო რამეებს არ განერიდება[295]".*

სხვა ჰადისში კი ნათქვამია: „ალალი და ჰარამი გაცხადებულია. ანუ რელიგიურად ახსნილია. თუმცა ამ ორივეს შორის არსებობს საეჭვო რამეები, რომელთა დიდი ნაწილი ადამიანმა არ უწყის. გამომდინარე აქედან, საეჭვო რამეებისგან ფრთხილი ადამიანი რელიგიისა და ნამუსის მტკიცედ დამცველია. საეჭვო რამეებში გარეული ადამიანი ცოდვაში ვარდება. გარდა ამისა, იცოდეთ, რომ ადამიანის სხეულში ერთი ხორცის ნაჭერია, ის თუ დაცული იქნება, მაშინ მთელი სხეული კარგად იგრძნობს თავს, ხოლო ის თუ დაავადდება, სენი მთელ სხეულს მოედება. იცოდეთ, რომ ის გულია[296]. ეს ჰადისი ნათლად ასახვას იმ გარე-

---

*294. აჰმედ ბინ ჰანბელი, 6/332; იბნ ქესირი, 7/367*

*295. თირმიზი, ყიამეთი 19*

*296. ბუჰარი, იმანი, 39*

მოებას, რომ თუ ადამიანი ღვთისმოშიშია, აკრძალულებს უნდა განერიდოს და შეძლებისდაგვარად სეჭვო რამეებისგანაც თავი შორს დაიკავოს.

ღვთისმოშიშების ყველაზე მნიშვნელოვანი თვისებები ქვემოთ მოცემულ აიათებში დეტალურადაა ახსნილი:

**„ელიფ, ლაამ, მიიმ. აი წიგნი, რომელშიც არ არსებობს ეჭვი და ჭეშმარიტი გზის მაჩვენებელია ღვთისმოშიშთათვის. რომელთაც სწამთ უხილავის, ლოცვას აღავლენენ ჭეშმარიტად და, რაც ვუწყალობეთ, გაიღებენ იქიდან (ღვთის გზაზე); და რომელთაც სწამთ ის, რაც ზემოგევლინა შენ და რაც ზემოვლენილა შენ უწინარეს, მათ სჯერათ საიქიოსი. აი ნეტარნი, რომელნიც ჭეშმარიტ გზას ადგანან მათი უფლისგან[297].“**

**„ესწრაფეთ მიტევებისკენ თქვენი ღმერთისგან და სამოთხეს, რომლის სივრცე ცანი და დედამიწაა, რომელიც გამზადებულია ღვთისმოშიშთათვის, რომლებიც გასცემენ ჭირშიც და ლხინშიც, იოკებენ მრისხანებას, პატიობენ ხალხს. და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი! ხოლო ისინი, რომელთაც ჩაიდინეს სიავე ან ავნეს საკუთარ თავს, გაიხსენონ ალლაჰი და მაშინვე შესთხოვონ პატიება (ჩადენილი) ცოდვებისათვის, და ვისღა ძალუძს მიუტევოს ცოდვები, თუ არა ალლაჰისა. და თუ შეგნებულად არ დაიჟინებენ იმას, რასაც ჩადიოდნენ, აი, მათთვისაა საზღაური - მიტევება მათი უფლისგან და სამოთხეები, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, იქ დარჩებიან სამუდამოდ. და რა მშვენიერი საზღაურია (ჯილდოა) კეთილისმქმნელთათვის[298]!“**

*297. სურა ბაყარა, აიათი 1-5.*

*298. სურა ალი იმრანი აიათი 133-136.*

**„ღვთისმოშიშნი კი, უეჭველად, ბაღებში და წყაროებში იქნებიან. შედით იქ მშვიდობით, უსაფრთხოებაში! და ჩვენ ამოვხადეთ მათ გულებიდან, რაც რამ სიძულვილი ჰქონდათ და როგორც ძმანი, ერთმანეთის პირისპირ წამოწვებიან სარეცელებზე. არ იგრძნობენ ისინი იქ დაღლას და არ იქნებიან იქიდან გამოძევებულნი[299]!“**

**„ეს (ყურანი) შეგონებაა. და უეჭველად, ღვთისმოშიშთათვის საუკეთესო თავშესაფარია. ედემის ბაღები; გაიხსნება მათთვის ყველა კარიბჭე. წამოწოლილნი მასში, მოითხოვენ იქ უამრავ ხილს და სასმისს. და მათ გვერდით - მზერამიპყრობილი თანატოლები[300]“.**

**„უეჭველად, ღვთისმოშიშნი უსაფრთხო ადგილას, ბაღებში და წყაროებში იქნებიან. შეიმოსებიან აბრეშუმით და ატლასით, ერთურთის პირისპირ. სწორედ ამგვარად დავაწყვილეთ ისინი ქათქათებთან, დიდთვალებიანებთან. მოითხოვენ იქ ყოველგვარ ხილს უსაფრთხოებაში. აღარ იგემებენ ისინი მასში სიკვდილს, გარდა პირველი სიკვდილისა. დაიფარა ისინი ჯოჯოხეთის სასჯელისგან, წყალობად შენი ღმერთისგან. სწორედ, ეს არის უდიდესი ნეტარება[301]!**

ზემოთ მოცემული აიათები, აშკარად გამოხატავს ღვთისმოსავეების მაღალ საფეხურებსა და მათთვის მომზადებულ ჯილდოებს. ადამიანებს შორის თუკი ნამდვილი უპირატესობა არსებობს, ესეც ზნეობრივი უპირატესობაა. გაჩენის თვალსაზრისით ყოველი ადამიანი თანასწორია. თითოეულის ფესვი ერთ დედასა

---

*299. სურა ჰიჯრი, აიათი 45-48.*

*300. სურა სადი, აიათი 49-52.*

*301. სურა დუჰანი, აიათი 51-57.*

და მამას ეკუთვნის. ამ გადასახედიდან ერთი მეორის მიმართ უპირატესობის ხელში ჩასაგდებად არაინაირი მკაფიო მიზეზი არ არსებობს. ძირითადი რამ, რაც ერთი ადამიანის მიერ მეორის მიმართ უპირატესობას წარმოადგენს, ეს უზენაესი ალლაჰის შიში, ბოროტებისგან განდგომა და სწორი გზით სვლაა.

უეჭველია, რომ უზენაესი ალლაჰის წინაშე ყველაზე უფრო დაფასებული ყველაზე მეტად ღვთისმოსავი პიროვნებაა. თუმცა, როგორც აიათებიდან ჩანს ზოგადად, სწავლულები ყველაზე უფრო მაღლა დგანან. ასეთ ვითარებაში თითქოს ჩნდება ისეთი ხედვა, რომ გაურკვეველია, ვინ უფრო უპირატესია, სწავლული თუ ღვთისმოშიში. რაზი ამ მოვლენას შემდეგნაირად ხსნის: „თუკი ითქმება, რომ ცოდნა ღვთისმოსაობაზე უფრო მაღლა დგას, ჩვენ ვიტყვით, რომ ღვთისმოსაობა ისედაც ცოდნის მონაგარია. ვინაიდან უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„მონა-მსახურებთა შორის მხოლოდ სწავლულები არიან, რომელთაც უზენაესი ალლაჰის ეშინიათ საჭიროების დონეზე[302]“**. ეს მკაფიოდ გამოხატავს იმას, რომ საჭიროების დონეზე უზენაესი ალლაჰის მხოლოდ სწავლულებს ეშინიათ. ესე იგი მხოლოდ სწავლულებს შეუძლიათ იყვნენ ღვთისმოსავები. ღვთისმოსავი სწავლული სრულფასოვან ცოდნას ფლობს, ხოლო ღვთისმოსაობისგან შორს მდგომი სწავლული, უნაყოფო ხეს ჰგავს. მსხმოიარე ხე უნაყოფო ხეზე უფრო უკეთესია. გარდა ამისა, აღსანიშნავია, რომ ღვთისმოშიშობისგან შორს მდგომი სწავლული, შესაძლებელია, ჯოჯოხეთის გზას ადგეს. ამავე დროს უცოდინარი, თუმცა შეძლებისდაგვარად სიკეთის მკეთებელი მონა-მსახური უკეთესია

---

*302. სურა ფატირი, აიათი 28.*

იმ სწავლულზე, რომელიც თავისი ცოდნის შესაბამისად არ მოქმედებს“.

## სხვა უპირატესობის ზომები და მისი მოქმედების არეალი

უზენაესი ალლაჰის წინაშე ღვთისმოსაობის გარდა სხვა საზომი არ არსებობს. ის ყველა ადამიანს ღვთისმოშიშობით შეაფასებს. ისტორიის განმავლობაში ადამიანების მიერ წამოქმნილ უპირატესობებს ალლაჰის წინაშე არანაირი ფასეულობა არ გააჩნია. სხვადასხვა დროს ადამიანების მიერ წინა პლანზე წამოწეული უპირატესობის საზომები შეიძლება შემდეგნაირად ჩამოვთვალოთ: რასა, მატერიალური სიმდიდრე, ცოდნა, მრავალშვილიანობა, ფიზიკური სილამაზე და სხვა. ამათგან აქ ყურადღება მხოლოდ რასიზმზე მინდა გავამახვილო. დედამიწაზე, შეიძლება ძალიან ბევრი რამ იყოს საამაყო, მაგრამ რასიზმი ყველაზე უფრო მაღლა დგას. სიამაყის ის სფეროები, როგორებიცაა; სიმდიდრე, სილამაზე და ახალგაზდრობა — ყველა დროებითი და წარმავალია. ნაციონალობა კი უფრო მდგრადია. ის უცვლელია და შრომით არ მოიპოვება. უზენაესი ალლაჰი განსაკუთრებით სურა ჰუჯურათის მე-13 აიათში გვაროვნებით, წარმომავლობითა და ნაციონალობით მედიდურობას კრძალავს, რომელშიც სხვა ქედმაღლობის მიზეზებიც ერთიანდება[303].

რასიზმი, გარკვეული ერის ბუნებრივი უპირატესობის დაცვას ეწოდება. რასიზმს კაცობრიობის ისტორაში ღრმად აქვს ფესვები გადგმული. ძველი საბერძ-

---

*303. რაზი, 28/118*

ნეთის, რომისა და ეგვიპტის ხალხებში გაბატონებულ ერებს მათში ბუნებრივი უპირატესობების არსებობის სჯეროდათ. ისინი თვლიდნენ, რომ გარდა მათისა, სხვა ყველა ადამიანი, მათ მონებად და მსახურებად არიან გაჩენილი. მიუხედავად დიდი წარსულისა, სოციალურ თეორიად ჩამოყალიბებაში, რასიზმმა მე-19 საუკუნეში სისტემატური ხასიათი მიიღო. ბოლო ასწლეულის სოციალურმა დარვინიზმმა დანერგა თეზისი, რომ თითქოსდა ადამიანის მოდგმამ განიცადა სხვადსხვა ევოლუციური ეტაპები. ამასთან ერთად ევროპულმა თეთრკანიანმა რასამ საზოგადოებრივი ევოლუციის ყველაზე უფრო დიდი უპირატესობით ისარგებლა. ევოლუციის აღნიშნული ფაქტორები ისტორიაში პირველად ჩარლზ დარვინმა გამოიგონა და იგი გობინეაუმ უფრო განავითარა, იგი ამტკიცებდა, რომ თეთრკანიანები უფრო უპირატესნი იყვნენ. აღნიშნული მოსაზრებები დროთა განმავლობაში ფართოდ გავრცელდა და ბოლოს ყველა ეროვნებას გადაედო. რასიზმი იმდენად გავრცელდა, რომ გერმანიაში ადოლფ ჰიტლერამდეც მიაღწია. გადამეტებულმა ნაციონალობამ იქ ნაციზმი წარმოშვა, რაც ზოგიერთი ქვეყნის ჩაგვრისა და გადაგვარების მიზეზად გამოიყენეს. როდესაც ესპანელებმა ამერიკაში შევიდნენ, ადგილობრივების წინააღმდეგ შეფარული თავდასხმითი პოლიტიკით მათ ჩამოუყალიბეს ისეთი შეგნება, რომ ესპანელები ადგილობრივებისგან განსხავევბული უპირატესობით სარგებლობდნენ და უფრო მეტიც, მათ ადამიანებადაც კი არ თვლიდნენ. ადგილობრივებს მიწა-წყალი წაართვეს და მათ გარკვეული ზეწოლით გაათავისებინეს აზრი, რომ ისინი ადამიანური მოქცევის ღირსნი არ იყვნენ. ინ-

გლისის, საფრანგეთისა და პორტუგალიის ჩათვლით ყველა ევროპულმა კოლონიზატორმა ქვეყანამ აზიაში, აფრიკაში, ინდოეთსა და შორეულ აღმოსავლეთში კოლონიებად დაყოფის პოლიტიკა აწარმოა. ამერიკის შეერთებულმა შტატებმა კი რასიზმი, თავდაპირველად ადგილობრივების გენოციდით დაიწყო, ხოლო შემდეგ შავკანიანების მიმართ გააგრძელა.

დღევანდელ მსოფლიოზე თუ ვისაუბრებთ, შეიძლება ითქვას, რომ რასიზმი, გარკვეულწილად, შესუსტებულია. თუმცა ამერიკასა და ყველა ევროპულ ქვეყანაში არსებობას აგრძელებს. რასიზმი განსაკუთრებით და თან ოფიციალურად სამხრეთ აფრიკასა და ისრაელში ყველაზე უმოწყალო და უხეში ფორმით არსებობას ინარჩუნებს[304].

ისლამმა რასიზმი კატეგორიულად აკრძალა. უფრო მეტიც, რასიზმის წინააღმდეგ ომი გამოაცხადა. ეს კი იმისათვის გააკეთა ასე, რომ კაცობრიობა ერთი დროშის ქვეშ შეეკრიბა. ეს, ის დროშა იყო, რომელიც არ აქცევდა ყურადღებას, არც ეროვნებას, არც კანის ფერს და არც სამშობლოს. ეს ალლაჰის ალამი იყო. უკეთილშობილესი შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს: *„ჰოი ადამიანებო, ყურადღებით იყავით! უეჭველია, რომ თქვენი ღმერთი ერთია, თქვენი მამაც ერთია. არაბს —არაარაბის, არაარაბს — არაბის, თეთრკანიანს — შავკანიანის, შავკანიანს — თეთრკანიანის მიმართ არანაირი უპირატესობა არ გააჩნია, გარდა ღვთისმოსაობისა. უზენაესმა ალლაჰმა ერთმანეთის სისხლი, ნამუსი და ქონება ჰარამად დაგიწესათ. ეს ჩემი სიტყვები აქ მყოფებმა არმყოფე-*

*304. ოზალფ, აჰმედ, ისლამის ენციკლოპედია შამილი, 3/44,45.*

*ბს გააცანით*[305]*“.* სხვა ჰადისში კი უფრო მკაფიოდაა ნათქვამი: *„რასისტი და რასიზმის გზაზე დაღუპულები ჩვენგანი არ არიან*[306]*“.*

სხვა ჰადისში კი ბრძანებს: *„ჩემს მიმდევრებს, უმეცრების ეპოქიდან დარჩენილი ოთხი თვისება გააჩნიათ, რომლებსაც სრულად ვერ განერიდებიან. ესენია: გვაროვნებით ქება, ადამიანების დაცინვა, ვარსკვლავთა თავმოყრის წვიმის წამოსვლის ნიშნად აღქმა და გარდაცვალების გამო გადამეტებული ტირილი*[307]*.* სპარსი მონა, სახელად ებუ უქბე, მოგვითხრობს: “შუამავალთან ﷺ ერთად უჰუდის ბრძოლაში ვიღებდი მონაწილეობას. როდესაც ორმა მტერმა ერთად დამესხა თავს, ხმალი შემოვკარი და შევძახე: მიიღეთ სპარსი მონისგან! ამასობაში ჩემი სიტყვები უკეთილშობილესმა შუამავალმა ﷺ გაიგო და მითხრა: *„ნეტავ გეთქვა; მე ენსართაგან ერთ-ერთი მონა ვარ*[308]." მოცემული ჰადისები კიდევ ერთხელ თვალნათლივ წარმოგვიდგენს, რომ ისლამში რასიზმი სასტიკად მიუღებელია, ვინაიდან რასიზმი სიმართლისა და ჭეშმარიტების გარეშე საკუთარი რასის უპირატესობას აყენებს წინ და ეს უამრავი უსამართლობისა და მჩაგვრელობის მიზეზი ხდება. ისტორიის მანძილზე მომხდარი უამრავი შემთხვევა ამის ნათელი მაგალითებია.

წმინდა წიგნის, ყურანის, ბევრ აიათში საუბარია ისრაელის შვილების უპირატესობის შესახებ. მაგრამ ეს

---

*305. აჰმეთ ბინ ჰანბელი, 5/411*

*306. ებუ დავუდი, ედები, 112*

*307. მუსლიმ, ჯენაიზ, 29*

*308. ებუ დავუდ ედები, ი. ნ.*

უპირატესობა რასისტულ უპირატესობად არ უნდა აღვიქვათ. აღნიშნულ აიათებში უზენაესი ალლაჰი მათთვის ბოძებულ უამრავ წყალობას ახსენებს. აიათში ისრაელის შვილების შესახებ ნათქვამია: **„...(ერთ დროს) გყავით რჩეულნი სამყაროსა ზედა**, აღნიშნულ წყალობებში კი უფრო ხშირად, წმინდა წიგნი (თევრათი-თორა), კანონები, შუამავლები და სუფთა სარჩოა ხსენებული, რაც იმას ნიშნავს, რომ ისინი ამ წყალობების საფუძველზე უპირატესად მოიხსენიებიან. სხვანაირად ისრაელის შვილების უპირატესად მიჩნევის არანაირი მიზეზი არ არსებობს. ისე, როგორც ყურანი, ასევე ჰადისებიც რომელიმე ერის უპირატესობას კატეგორიულად გამორიცხავს. გარდა ამისა, წმინდა წიგნში, ყურანში ნათქვამია, რომ ისრაელის შვილებმა უპირატესობები ვერ შეიღირსეს და უზენაესი ალლაჰის ბრძანების წინააღმდეგ მათ სიღარიბე და დამცირება დაატყდა თავს[309].

ყოველი ადამიანი თანასწორია იმ თვალსაზრისით, რომ წმინდა ადამის შვილია. მაგრამ იმ შემთხვევაში, თუ რელიგიური სრულფასოვნებით იცხოვრებენ, შეუძლიათ დაიმსახურონ უპირატესობა. ეს კი უზენაესი ალლაჰისა და წმინდა შუამავლის მორჩილებით არის შესაძლებელი[310]. თუმცა აღნიშნული უპირატესობა ალლაჰის წინაშე აუცილებლად შეფასდება. გამომდინარე აქედან, ღვთისმოსავი ადამიანი სხვა ადამიანების წინაშე მედიდურად არ წარსდგება. ვინაიდან ქმედებების შემფასებელი მხოლოდ უზენაესი ალლაჰია. გამომდინარე აქედან, ალლაჰმა თავმომწონე ადამიანის ქმედებები, შეიძლება, არც კი მიიღოს.

*309. სურა ბაყარა, 2/61*

*310. იბნ ქესირი, 7/365*

ამასთან ერთად ვერავინ დაიქადნის, რომ ***„მე ღვთისმოსავი ვარ“***, **„რამეთუ ალლაჰს არ უყვარს თავმომწონე, ამაყები**[311]**“**.

ისლამმა დადგენილი საკაცობრიო ძმობის პრინციპით უმეცრების ეპოქიდან დარჩენილი რასიზმი დაგმო. მექქელების გვაროვნებისა და წარმომავლობის, არისტოკრატული მჩაგვრელობისა და დესპოტიზმის მიუხედავად, ისლამმა ძველი ბერძენი სუჰეილი, შავკანიანი ბილალი ჰაბეში და სპარსი ეროვნების სელმანი ჩაგრულ ადამიანთა რიგებიდან გამოიყვანა და ასეთი წარმატებით უნივერსალური საზოგადოება ჩამოაყალიბა. რამდენად სამწუხაროა ის ფაქტი, რომ ემევების დროს, ისლამის ჰეგემონია უამრავი უმეცრების ეპოქიდან დარჩენილმა ადათ-წესმა ჩაანაცვლა და რასიზმმა ხელახლა იჩინა თავი. არა მხოლოდ არაბი, არამედ ყველა მუსლიმი უკანა პლანზე დაუყენებიათ, უფრო მეტიც, ყურეიშელების გარდა, სხვა მუსლიმებიც კი დამცირების მსხვერპლნი გამხდარან. ემევების ასეთმა რასისტულმა პოლიტიკამ მოკლე დროში არაარაბ მუსლიმებს შორისაც იჩინა თავი. განსაკუთრებით, სპარსებსა და თურქებს შორის დაწყებული მიდრეკილებები გაიზარდა და სულ მალე შუუბიედ წოდებულ რასისტულ მოძრაობებს ჩაეყარა საფუძველი. სწორედაც ემევების დამხობაში მნიშვნელოვანი როლი შუუბიეს მოძრაობებს ეთმობა, რომლებმაც აბბასების დროს ზეგავლენა მეტწილად დაკარგეს.

აქვე უნდა აღინიშნოს ისიც, თუ რატომ კრძალავს ისლამი ესოდენ კატეგორიულად რასიზმს. ეს მიზეზები მდგომარეობს შემდეგში: ნებისმიერი ეროვნე-

---

*311. სურა ჰადიდი, 57/23*

ბის, გვაროვნებისა და წარმომავლობის წინა პლანზე წამოწევა და შედეგად სხვა ეროვნების დამცირება, ან ჩაგვრა ისლამისთვის მიუღებელი და დაუშვებელია. თუმცა მუსლიმის მიერ თავისი წარმომავლობის შესწავლა, სხვა მუსლიმების მიმართ მტრულ დამოკიდებულებაში არ ყოფნა და საკუთარი ერის უფრო მეტად სიყვარული შესაძლებელია. წმინდა შუამავალი **„სილაი რაჰიმს“**, ანუ ნათესავების მონახულებისთვის წარმომავლობის შესწავლას ბრძანებდა. „სილაი რაჰიმი", ოჯახებს შორის კავშირების გამყარების და სიცოცხლის გახანგრძლივების მიზეზი გახდება[312]. ერთხელ უკეთილშობილეს შუამავალს ჰკითხეს: „პიროვნების მიერ საკუთარი ხალხის სიყვარული რასიზმია?“ მან მიუგო: „არა! რასიზმი ის არის, როდესაც პიროვნება თავის ხალხს ჩაგვრაში დაეხმარება[313]." წმინდა წიგნში, ყურანში, საუბარია სიკეთის მქმნელი ადამიანების შესახებ და ყოველთვის ახლო ნეთესავებისა და ახლო მეზობლებიდან იწყებს ჩამოთვლას[314]. ეს შეიძლება ცხოვრების ერთ-ერთ საზომად დავიწესოთ.

---

*312. იბნ ქესირი, 7/46*

*313. იბნ მაჯე, ფითენ, 7.*

*314. სურა ნისა, 4/36*

## რწმენისა და ისლამის ხელახლად აღქმა

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ

قَالَتِ الْاَعْرَابُ اٰمَنَّاَ قُلْ لَمْ تُؤْمِنُوا وَلٰكِنْ قُولُوَا اَسْلَمْنَا وَلَمَّا يَدْخُلِ الْاِيمَانُ
فِي قُلُوبِكُمْ وَاِنْ تُطِيعُوا اللّٰهَ وَرَسُولَهُ لَا يَلِتْكُمْ مِنْ اَعْمَالِكُمْ شَيْـًٔا اِنَّ اللّٰهَ غَفُورٌ
رَحِيمٌ ﴿١٤﴾ اِنَّمَا الْمُؤْمِنُونَ الَّذِينَ اٰمَنُوا بِاللّٰهِ وَرَسُولِهِ ثُمَّ لَمْ يَرْتَابُوا وَجَاهَدُوا
بِاَمْوَالِهِمْ وَاَنْفُسِهِمْ فِي سَبِيلِ اللّٰهِ اُو۬لٰٓئِكَ هُمُ الصَّادِقُونَ ﴿١٥﴾ قُلْ اَتُعَلِّمُونَ
اللّٰهَ بِدِينِكُمْ وَاللّٰهُ يَعْلَمُ مَا فِي السَّمٰوَاتِ وَمَا فِي الْاَرْضِ وَاللّٰهُ بِكُلِّ شَيْءٍ
عَلِيمٌ ﴿١٦﴾ يَمُنُّونَ عَلَيْكَ اَنْ اَسْلَمُوا قُلْ لَا تَمُنُّوا عَلَيَّ اِسْلَامَكُمْ بَلِ اللّٰهُ
يَمُنُّ عَلَيْكُمْ اَنْ هَدٰيكُمْ لِلْاِيمَانِ اِنْ كُنْتُمْ صَادِقِينَ ﴿١٧﴾ اِنَّ اللّٰهَ يَعْلَمُ غَيْبَ
السَّمٰوَاتِ وَالْاَرْضِ وَاللّٰهُ بَصِيرٌ بِمَا تَعْمَلُونَ ﴿١٨﴾ (49/14-18)

სურა ჰუჯურათი აიათი 14-18

**14. „თქვეს ბედუინებმა: „ვირწმუნეთ!“ უთხარი: „არ გირწმენიათ, არამედ თქვით „დავმორჩილდით“. რწმენა ჯერ არ შესულა თქვენს გულში. თუ თქვენ დაჰმორჩილდებით ალლაჰს და მის შუამავალს, არაფერს მოაკლებს თქვენს საქმეებს. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.**

**15. მორწმუნეები მხოლოდ ისინი არიან, რომელთაც ირწმუნეს ალლაჰი და შუამავალი მისი. მერე არ**

ჩავარდნილან ეჭვში და იბრძოლეს თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით ალლაჰის გზაზე. სწორედ ეგენი არიან მართალნი.

16. უთხარი: „განა ასწავლით ალლაჰს თქვენს სარწმუნოებას? მაშინ, როცა ალლაჰი უწყის იმას, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

17. ისინი გაყვედრიან შენ, რომ მიიღეს ისლამი. უთხარი: „ნუ მაყვედრით, რომ გამუსლიმდით, არამედ, ალლაჰი იღებს თქვენზე მადლს, რომ დაგადგინოს თქვენს რწმენას, თუკი ხართ მართალნი.“

18. უეჭველად, ალლაჰი უწყის უხილავს ცათა და ქვეყნის. და ალლაჰი ხედავს, რასაც სჩადიან“!

## განსხვავება რწმენასა და ისლამს შორის

قَالَتِ الْاَعْرَابُ اٰمَنَّا قُلْ لَمْ تُؤْمِنُوا وَلٰكِنْ قُولُوا اَسْلَمْنَا وَلَمَّا يَدْخُلِ الْاِيمَانُ فِي قُلُوبِكُمْ وَاِنْ تُطِيعُوا اللّٰهَ وَرَسُولَهُ لَا يَلِتْكُمْ مِنْ اَعْمَالِكُمْ شَيْئًا اِنَّ اللّٰهَ غَفُورٌ رَحِيمٌ

„თქვეს ბედუინებმა: „ვირწმუნეთ!“ უთხარი: „არ გირწმენიათ, არამედ თქვით „დავმორჩილდით“. რწმენა ჯერ არ შესულა თქვენს გულში. თუ თქვენ დაჰმორჩილდებით ალლაჰს და მის შუამავალს, არაფერს მოაკლებს თქვენს საქმეებს. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.“

ყურანის განმმარტებლის მუჯაჰიდის გადმოცემით, მოცემული აიათები მედინაში მცხოვრები ესად

ბინ ჰუზეიმეს ტომის შესახებ გარდმოევლინა. აღნიშნული ტომის მოწინავე საზოგადოების წევრებმა ნადავლისა და ამქვეყნიური სიმდიდრის ხელში ჩაგდების მიზნით ისლამი მიიღეს. მათ წმინდა შუამავალს უთხრეს: "ჩვენ შენთან მთელი ოჯახის შემადგენლობით მოვედით და, უფრო მეტიც, ჩვენ ამადა ამ ტომის მსგავსად შენს წინააღმდეგ არ გვიბრძოლია." ასეთი სიტყვებით ისინი შუამავალს წყალობას სთავაზობდნენ და გამუსლიმებას შუამავალს აყვედრიდნენ. მოცემული აიათების გარდმოვლენის მეორე მიზეზი იყო მუზეინე, ჯუჰეინე, ესლემი, ეშჯა და ღიფარის ტომი[315]. ყათადე გვაცნობებს, რომ ეს მოსაზრება არ მოიცავდა ყველა ბედუინს. ვინაიდან შეიძლება ითქვას, რომ მათ შორის არსებობდა ბევრი ნამდვილი და გულწრფელი მორწმუნე[316]. მოცემული აიათები მიგვანიშნებს ისეთ ადამიანებზე, რომელთაც ირწმუნეს, თუმცა რწმენა მათ გულებში არ იყო განმტკიცებული და მათ რწმენის გემოვნება არ ჰქონდათ შეგრძნობილი. აიათის მიზანი იყო, ისინი გაეცნობიერებინა[317].

სიტყვა „**იმან**", წარმოებულია ფუძე „**ემენეს**"-გან, რაც ნდობის დამსახურებასა და უსაფრთხოდ ყოფნას ნიშნავს. ტერმინოლოგიური თვალსაზრისით სიტყვა „**იმან**", გულის კმაყოფილებით უკეთილშობილესი შუამავლის მიერ მოტანილი შარიათის მიმართ მორჩილებას, უზენაესი ალლაჰისა და წმინდა შუამავლის გულით დაჯერებას, რწმენის ენით დამტკიცებასა და

*315. ალუსი, 26/157*

*316. ტაბერი, 26/90. სურა თევბეს 99-ე აიათში მოცემულია რომ ბ - დუინებისგანაც იყვნენ მორწმუნენი.*

*317. ელმალილი, 7/214.*

ბრძანებების მიმართ მორჩილებას ნიშნავს[318]. ხოლო რაც შეეხება სიტყვა „**ისლამ**"-ს, იგი „**სელემე**" ფუძისგან არის წარმოებული, რაც ფარული და აშკარა უბედურებებისგან გადარჩენას ნიშნავს[319].

უზენაესმა ალლაჰმა სურა ჰუჯურათის მე-14-18 აიათებში იმათი სიცრუეები გამოააშკარავა, ვინც ისლამის მიღებისთანავე მტკიცე რწმენას ამტკიცებდნენ. ისინი ამტკიცებდნენ, რომ ისლამის მიღების დღიდან სრულფასოვანი რწმენა დაუმკვიდრდათ გულებში. უზენაესმა ალლაჰმა გვაცნობა, რომ მათ არ ურწმუნიათ, მხოლოდ ისლამი მიიღეს. ეს ფაქტი ნათლად ასახვას იმ გარემოებას, რომ რწმენა და ისლამი ერთმანეთისგან მკვეთრად განსხვავდება. იმავე მოსაზრებას იზიარებენ სუნნეთის სწავლულებიც. ამასვე ამტკიცებს ჯიბრილის ჰადისიც. როდესაც წმინდა შუამავალს მთავარანგელოზი ჯიბრილი გამოეცხადა, მან პირველ რიგში ჯერ ისლამის, შემდეგ რწმენისა და ბოლოს გულწრფელობის შესახებ ჰკითხა[320]. აიათიდან ჩანს, რომ ბედუინების ნაწილი სიკვდილის შიშისგან გადარჩენის, ან კიდევ ქონების მოგების გულისთვის ისლამის გზას ადგებოდნენ, ეს კი ფარისეველთა ერთ-ერთი თვისებაა. რწმენის ჭეშმარიტება გულით დამტკიცებაა, ხოლო ისლამი შუამავლის მიერ მოტანილის აშკარად აღიარებაა.

ყურანის განმარტელებლთა თქმით, უზენაესი ალლაჰის მიერ წმინდა შუამავალს ებრძანება, რომ ბედუინებისთვის ეთქვა ეს: „თქვენ არ გიწამიათ, მხოლოდ მშვიდობა ჰპოვეთ". აღნიშნულ მოსაზრებას

---

*318. რაღიბ, 31; ზამაჰშერი, 4/16.*

*319. რაღიბ, 350; ზამაჰშერი, 4, ი. ნ..*

*320. იბნ ქესირ, 7/367*

ზოგიერთი ყურანის განმმარტებელი არ ეთანხმება და დასძენს, რომ შუამავალზე ასეთი სახის ბრძანების მიზეზი ის გარემოება იყო, რომ ბედუინები ენით რწმენას ადასტურებდნენ, თუმცა ამას ცხოვრებაში არ ატარებდნენ, ანუ ისლამის ბრძანებებს არ ასრულებდნენ. აღსანიშნავია, რომ „ისლამის მიღება" მხოლოდ სიტყვაში, ხოლო „რწმენა" სიტყვასა და საქმეში გამოიხატება. ამავე მოსაზრებას ეთანხმება იბნი შიჰაბი. მისი შეხედულებით, ისლამი სიტყვით, ხოლო რწმენა როგორც სიტყვაში, ასევე ქმედებებშიც აისახება[321]. იბნი ზეიდი კი გვამცნობს: „ის, ვინც იტყვის, რომ მე მორწმუნე ვარ, მართალს ამბობს. ის, ვინც ქმედებებს რწმენით გათვალისწინებულ საზღვრებში არ განსაზღვრავს, მატყუარაა[322].

ყურანის განმმარტებელთა ერთი ნაწილი ამბობს, რომ შუამავლისთვის ასეთი ბრძანების მიზეზი ის იყო, რომ ბედუინებს უნდოდათ ჰიჯრეთის შესრულებამდე მუჰაჯირების სახელი მინიჭებოდათ. მაგრამ უზენაესმა ალლაჰმა მათ აუწყა, რომ ისინი არაბების სახელს ატარებდნენ და არა მუჰაჯირების. ზოგიც კი ამტკიცებს, რომ ბედუინების მიმართ ასეთი გამოხატულების მიზეზი ის იყო, რომ მათ უნდოდათ შუამავალი მათგან მადლიერი ყოფილიყო. თუმცა უზენაესმა ალლაჰმა უბრძანა ეთქვა: "შენ, მათ უთხარი, რომ სიკვდილის შიშისგან ისლამი მიიღეთ, თქვენ გულწრფელად არ გირწმუნიათ[323]."

ზემოთ ხსენებულ მოსაზრებებს შორის ყველაზე უფრო სწორი ზუჰრის შეხედულებაა. მისი მოსაზრე-

---

*321. ტაბერი, 26/89*

*322. ტაბერი, 26/90*

*323. ტაბერი, 26/ ი. ნ.*

ბის მიხედვით, ბედუინებმა, მხოლოდ ქელიმეი შეჰადეთის წარმოთქმით, მშვიდობა და უსაფრთხოება ჰპოვეს, ეს იმიტომ, რომ ასეთნაირად მათ სიცოცხლისა და ქონების უსაფრთხოება უზრუნველჰყვეს. ბუჰარი დასძენს, რომ აიათში მოხსენებული სიტყვა „ისლამი“ მორჩილებისა და სიკვდილის შიშით მშვიდობაში გაერთიანების მნიშვნელობას ატარებს. **„უეჭველად, ალლაჰის წინაშე სარწმუნოება ისლამია**[324] **და ვინც ეძებს სხვა სარწმუნოებას, გარდა ისლამისა, მისგან არ მიიღება იგი**[325]. სწორედაც სიტყვა ისლამის ნამდვილი მნიშვნელობაც აღნიშნულ აიათშია მოცემული[326]. რწმენა მხოლოდ ენით წარმოთქმული სიტყვა არ არის. რწმენა როგორც სიტყვით, ასევე ქმედებებით ალლაჰის გზაზე ჯიჰადია, ამ გზაზე სიცოცხლისა და ქონების გაღებაა[327].

ელმალილი რწმენასა და ისლამს სამ მუხლად განმარტავს.

1 - პირველი მეორის პირობაა. ერთი აშკარაა, ხოლო მეორე ფარულია. როცა ეს ორივე ერთად იქნება, საჭიროა თანასწორობითა და ღირსებით ერთიანობა. მაგალითად: რწმენაში ისლამი, როგორც შინაგანი გულწრფელობის ცნებას, ასევე გარეგნული მორჩილების ცნებას საჭიროებს. აქვე აღსანიშნავია, რომ ისლამში რწმენასთან დაკავშირებით მტკიცებულების მოტანა აუცილებელია. გამომდინარე აქედან, წმინდა წიგნში, ყურანში, ნათქვამია: **„ნუ ეტყვით მათ, რომ თქვენ არ ხართ მორწმუნენი, ვინც თქვენ მოგესალმე-**

*324. სურა ალი იმრანი აიათი 19.*

*325. ალი იმრანი, 3/85.*

*326. ბუჰარი, იმან, 19.*

*327. საბუნი, იჯაზულ-ბეიან, 207.*

**ბათ და უსაფრთხოებას გთხოვთ[328]“**. ეს იმას ნიშნავს, რომ მორწმუნესა და მუსლიმს შორის განსხვავება არ არსებობს. ამიტომ არ იქნება შეცდომა, თუ ცნობილი მნიშვნელობით ისლამს ვუწოდებთ.

2 - ისლამი, უფრო ზოგადი ცნებაა და ის რწმენის საწყისი ნაბიჯებია. რწმენა, ისლამის მთავარი მიზანია და ამის მტკიცებულებას წარმოადგენს. ის შეიძლება წრფელი მუსლიმობისა და ოფიციალური მუსლიმობის გამოხატულებად მივიჩნიოთ. შეიძლება ითქვას, რომ ის ჯერ არაა მუსლიმობა, არამედ მუსლიმობისკენ გადადგმული ნაბიჯებია. მოცემული აიათი სწორედ აღნიშნული დეტალის გამოხატვისთვისაა.

3 - რწმენაზე უფრო განსაკუთრებული, მისი სრულფასოვნება და მიზანია, უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„...ვინც გულწრფელად დაემორჩილა ალლაჰს და კეთილისმყოფელია, მაშინ მისთვისაა ჯილდო ღვთის წინაშე, და არცა შიში ჰქონდეთ და არცა მწუხარება[329]“.**

როდესაც უზენასმა ალლაჰმა ბედუინების ასეთი მდგომარეობა გამოააშკარავა, მათ უკეთილშობილესი შუამავლის მიმართ მორჩილებისკენ მოუხმო. მათი ასეთი მორჩილებით ცხოვრება ცოდვების მონანიებას, გულების რწმენით გაჯერებას და შესაბამისად ქმედებებს ნიშნავს. თუკი ისინი ასე მოიქცევიან, უზენაესი ალლაჰი მათ მონანიებას შეისმენს და შეცდომებს მიუტევებს. ვინაიდან ალლაჰი ზედმიწევნით მოწყალე და მპატიებელია[330].

---

*328. სურა ნისა, აიათი 94.*

*329. სურა ბაყარა, აიათი 112*

*330. ზამაჰშერი, 4/17.*

## აღზრდის მეთოდში ქალაქელსა და სოფლელს შორის განსხვავება

აღზრდის საკითხში უამრავი მეთოდი არსებობს. ეს მეთოდები პირობებისა და გარემოებების მიხედვით იცვლება. მეთოდები აღსაზრდელი პიროვნების მიხედვითაც სხვადასხვაგვარია. აღსაზრდელთა შორის ქალაქელისა და სოფლელის განსხვავებაც აქედან მომდინარეობს. აღსანიშნავია, რომ ქალაქელისა და სოფლელის ცოდნა და მოსაზრებები ერთნაირი არ არის. ქალაქში მცხოვრებლებს, სოფლის პირობებში მცხოვრებლებთან შედარებით, უფრო მეტი სწავლა-განათლების საშუალება გააჩნიათ. ეს კი მათ ცოდნისა და შეგნების დონეს მნიშვნელოვნად ზრდის. სოფლებში მცხოვრები საზოგადოება, უმრავლეს შემთხვევაში, სწავლა-განათლების მაღალ დონეს მოკლებულია. ამიტომაც მათ მიმართ შესაბამისად აღზრდის მეთოდიც განსხვავებული უნდა იყოს. ისლამმა აღზრდის ასეთი მეთოდი ყველაზე საუკეთესოდ დანერგა, რომელიც უზენაესი ალლაჰის წმინდა წიგნში, ყურანშია ნაჩვენები. უკეთილშობილესი შუამავლის ქადაგებებში ეს მეთოდია გამოყენებული და მორწმუნეებსაც ამავე მეთოდის გამოყენებას ურჩევს.

გამომდინარე იქედან, რომ პიროვნებების გადასახედიდან მიმართვის მეთოდი ძალიან მნიშვნელოვანია, უზენაესი ალლაჰი მექქელებს სხვა, ხოლო მედინელებს კიდე სხვაგვარად მიმართავს. გარდა ამისა, სურა ბაყარას 286-ე აიათში ნათქვამია: **„ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს[331]“**. ალლაჰი პიროვნებას, მხოლოდ იმის პასუხის-

---

*331. ბაყარა, 2/286.*

მგებლობას დააკისრებს, რისთვისაც ძალა შესწევს“. ამ სიტყვებით უზენაესი ალლაჰი გვაუწყებს, რომ ყოველი ადამიანის ათვისების უნარი თანაბარი არ არის. დიადი გამჩენის ამ მეტად მნიშვნელოვანი სიტყვებით ნათელი ხდება, რომ საჭიროა ადამიანებს თავიანთი ნიჭის, გონებისა და ათვისების უნარის მიხედვით მივუდგეთ. უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს: *„ადამიანებს მათი შეგნების დონეზე ესაუბრეთ*[332]*“.* გარდა ამისა, წმინდა შუამავალი ﷺ ადამიანებს თავიანთი მდგომარეობისა და საჭიროების შესაბამისად მიმართავდა. ამიტომაც როდესაც მას ჰკითხეს, თუ რომელი ქმედებაა ამქვეყნად ყველაზე ძვირფასი, მან შეკითხვას მოსაუბრეთა გათვალისწინებით სხვადასხვაგვარად უპასუხა: “ *ზოგისთვის ქვეყნად ყველაზე ძვირფასი ალლაჰის რწმენა და ჯიჰადია*[333]*, ზოგის თავის დროზე შესრულებული ლოცვა და დედ-მამის მიმართ სიკეთის ქმნა*[334]*, ზოგის საუკეთესო ქმედება ალლაჰის სიყვარული და ალლაჰისთვის შეძულება*[335]*.*” სწორედ ზემოთ აღნიშნულიდან გამომდინარე, პიროვნებების მიმართვის დროს მოსაუბრეთა შეგნების დონის გათვალისწინება აუცილებელია. აი ასეთი მეთოდი დროულად გამოიღებს შედეგს და მიზანი მიღწეული იქნება.

აღზრდის მეთოდის დროს ცოდნის ამღების მდგომარეობა ცოდნის დონისა და კულტურის თვალსაზრისით თუ დაბალია, მათთვის ღია და კონკრეტული საკითხების ახსნაა საჭირო. იმ საკითხების, რომლებსაც

---

*332. ებუ დავუდ, ედებ, 20.*

*333. დარიმი, რიქაქ, 28.*

*334. მუსლიმ, იმან, 139, 140.*

*335. ებუ დავუდ, სუნნეთ, 2.*

სიღრმისეულად და დეტალურად ვერ გაიგებენ, მათი შეგნების დონის მიხედვით გამარტივებაა საჭირო. ასე ზოგადად, სოფლად მცხოვრები ხალხისთვის არის მიზანშეწონილი. ხოლო მათ მიმართ, ვინც ქალაქად ცხოვრობს და ცოდნისა და კულტურის თვალსაზრისით გარკვეულ დონეს მიღწეულია, ინტელექტუალური საუბარია საჭირო. სოფლად მცხოვრები საზოგადოების წინაშე მარტივი და ნაცნობი საკითხების ახსნაა საჭირო, და არა სიღრმისეულად და წყაროებზე დაყრდნობით საუბარი. როდესაც ერთმა პიროვნებამ უკეთილშობილეს შუამავალს ჰკითხა: „როდის მოხდება ქვეყნიერების აღსასრული?" შუამავალმა შეკითხვას შეკითხვითვე უპასუხა: „შენ ამისათვის რა მოიმზადე?" შუამავლის კითხვაზე პიროვნების პასუხი ასეთი იყო: "ალლაჰისა და შუამავლის სიყვარული." "*–მაშ, წადი, შენ მათთან ერთად იქნები, ვინც გიყვარს*[336]". როგორც ჩანს, მოცემულ ვითარებაში წმინდა შუამავალმა პიროვნებას იტელექტის მიხედვით აუხსნა და იგი მისთვის წარმოუდგენელი და გაუგებარი ცოდნით არ დააკავა.

ორივე ინტელექტის ადამიანებთან ფაქიზი და რბილი ტონით ქადაგება უმნიშვნელოვანესი საკითხია. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა წიგნში, ყურანში, ნათქვამია: **„მოუწოდე შენი ღმერთის გზისკენ სიბრძნითა და კეთილი შეგონებით, ეკამათე მათ საუკეთესო მეთოდით. უეჭველად, შენი ღმერთი უკეთ უწყის, თუ ვინ აცდა თავის გზას და უკეთ უწყის ჭეშმარიტ გზაზე მყოფთ[337]"**. სხვა აიათში კი უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„ალლაჰისგან ბოძებულმა მოწყალებამ ლმობიე-**

---

*336. ბუხარი, ასჰაბუნ-ნებიიე, 6.*

*337. სურა ნაჰლი, აიათი 125*

**რი გაგხადა მათ მიმართ. არადა უხეში და ულმობელი გული რომ გქონოდა, შემოგეცლებოდნენ. აპატიე მათ, ითხოვე მათთვის მიტევება და დაეკითხე მათ საქმეების თაობაზე. და როცა რამე საქმეს გადაწყვეტ, ალლაჰს მიენდე, უეჭველად, ალლაჰს უყვარს მინდობილები[338]"**. უკეთილშობილესი შუამავალი ამბობს: *„გაუადვილეთ, ნუ გაუძლენებთ, უმახარობლეთ, არ შეაძულოთ[339]"*.

სურა ჰუჯურათის მე-14 აიათში, კიდევ ერთი აღზრდის მეთოდია მოცემული. ასე, რომ აიათში უზენაესი ბედუინებს პირდაპირ —„თქვენ იცრუეთ", არ მიმართავს და ეუბნება, რომ **„თქვენ არ გირწმუნიათ"** რითაც აღზრდის საუკეთესო მეთოდს აჩვენებს[340]. მსგავსი გარემოება აღზრდის საკითხში ძალიან მნიშვნელოვანია და იგი პირველმა წმინდა შუამავალმა ﷺ დანერგა. აღნიშნულ საკითხთან დაკავშირებით რააფი ბინ ამრი ელ ღიფარი თავს გადამხდარი შემთხვევის შესახებ მოგვითხრობს: „ჯერ კიდევ მაშინ, როდესაც ბავშვი ვიყავი, ჩვენი ხურმის ხეს (ან ენსარის ხურმის ხეს) ქვებს ვესროდი. ამის გამო დამიჭირეს და წმინდა შუამავლის ﷺ წინაშე წარმადგინეს. მან ასე მომმართა: *„ო, ვაჟკაცო ხურმის ხეს რატომ ესვრი ქვას"*? ვუპასუხე: „ასე ძირს ჩამოცვენილებს მივირთმევ", მან მითხრა: „ხურმის ხეს ქვა არ ესროლო, ძირს ჩამოცვენილები მიირთვი. შემდეგ კი თავზე ხელი გადამისვა, მომეფერა და დამლოცა: *„ო, დიადო ალლაჰ შენ დაანაყრე ის[341]"*.

*338. სურა ალი იმრანი, აიათი 159*

*339. ბუხარი, აჰქამ, 22.*

*340. ზემაჰშერი, 4/17.*

*341. იბნ მაჯე, თიჯარეთ, 67.*

მოცემული ჰადისიდან ჩანს, რომ უკეთილშობილეს შუამავალს ﷺ ადამიანების მიმართ არ შეუფარდებია პირდაპირი სასჯელი. მაგალითად: ამ შემთხვევაში მას არ ჰქონია საუბარი უნებართვოდ ხურმის ხისთვის ქვების სროლისა და ძირს ჩამოცვენილების ჭამის აკრძალვასთან დაკავშირებით. აგრეთვე არც კრიტიკის შემცველი სიტყვები გამოუყენებია. „არ გრცხვენია," ან სირცხვილი არ არის, რას სჩადიხარ? წმინდა შუამავალს ﷺ ასეთ სიტუაციებში, არა უარყოფითი სიტყვებით, არამედ დადებითი სიტყვებით მიდგომა ჰქონდა. ესე იგი სიტუაციას-არა აკრძალვით, არამედ ადამიანებისთვის კანონიერი ალტერნატივებით, უწყინარი და მისაღები გზებით აგვარებდა. უზენაესი ალლაჰი ბედუინებს ანალოგიური მიდგომით ასწავლის, თითქოსდა მათ ასე მოუწოდებს: „თქვენ ამბობთ, რომ ვიწამეთ, თუმცა ჭეშმარიტ მორწმუნეებს უზენაესი ალლაჰისა და წმინდა შუამავლის სწამთ. ისინი შესაბამისი მიმართულებით აგრძელებენ გზას და ქონებითა და სიცოცხლით ალლაჰის გზაზე იბრძვიან." ასეთნაირად მათი რწმენის სისუსტეზე ამახვილებს ყურადღებას, რწმენის განმტკიცების გზებს სთავაზობს და მათგან მდგომარეობის შეცვლას მოითხოვს.

### ნამდვილი მორწმუნის თვისებები

اِنَّمَا الْمُؤْمِنُونَ الَّذ۪ينَ اٰمَنُوا بِاللّٰهِ وَرَسُولِه۪ ثُمَّ لَمْ يَرْتَابُوا وَجَاهَدُوا بِاَمْوَالِهِمْ
وَاَنْفُسِهِمْ ف۪ي سَب۪يلِ اللّٰهِ اُو۬لٰٓئِكَ هُمُ الصَّادِقُونَ .

უზნაესი ალლაჰი მოცემულ აიათში იმ ბედუინებს მიმართავს, რომლებმაც თქვეს: „ვირწმუნეთ", მაგრამ რადგანაც რწმენა მათ გულებში არ ჰქონდათ განმტ-

კიცებული, ასწავლის ნამდვილი მორწმუნის თვისებებს და ბრძანებს, რომ ნამდვილი მორწმუნენი ისინი აირან, ვინც ალლაჰისა და მისი შუამავალის იწამეს, შემდეგ ალლაჰის ერთადერთობასა და წმინდა მუჰამმედის შუამავლობაში ეჭვი არ შეიტანეს. ასევე მათ ალლაჰისა და შუამავლის მორჩილებაში ნაკლი არ შეიტანეს, ყველა აუცილებლობა პირნათლად შეასრულეს, ქონებითა და სიცოცხლით ალლაჰის გზაზე იბრძოლეს[342]. უფრო ფართო მნიშვნელობის განმარტებისათვის ნამდვილი მორწმუნის თვისებები შეიძლება თანმიმდევრობით ავხსნათ.

## უზენაესი ალლაჰისა და შუამავლის რწმენა

წმინდა წიგნის, ყურანის, რამდენიმე აიათში საუბარია ნამდვილი მორწმუნის ზოგიერთი თვისების შესახებ, რომელთა სათავეში რწმენა დგას. ეს რწმენა ნამდვილი და სრულფასოვანია. ნამდვილი რწმენა ენით წარმოთქმული და გულით დაჯერებული რწმენაა. რწმენის მხოლოდ ენით წამორთქმა, ხოლო გულით დაუჯერებლობა სრულფასოვნად არ ითვლება. რწმენა ერთი მთლიანობაა. რწმენის ყველა პირობის ერთდროულად დაჯერება აუცილებელია. რწმენის გარკვეული პირობების დაჯერება, ხოლო ნაწილის უარყოფა, მორწმუნისთვის არასაკმარისია. გამომდინარე აქედან, რწმენის ყველა პირობის გამონაკლისის გარეშე დაჯერება აუცილებელია. სწორედ ამიტომაა, რომ უზენაესი ალლაჰი მორწმუნეებს თავიანთი რწმენის გაკონტროლებისკენ მოუწოდებს: **„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იწამეთ ალლაჰი და მისი შუა-**

*342. ტაბერი, 26/91.*

**მავალი, და წიგნი, რომელიც გარდმოუვლინა თავის შუამავალს და წიგნი, რომელიც მან გარდმოავლინა მის უწინ. და ვინც უარყოფს ალლაჰსა და მის ანგელოზებს, მის წიგნებს, მის შუამავლებს და განკითხვის დღეს. დიახაც, რომ დიდი გადაცდომით გადავიდა იგი გზას[343]"**. მოცემული აიათის ზეგარდმოვლენის მიზეზად შემდეგ გადმოცემას ასახელებენ:

იუდეველი რელიგიური პირებისგან შემდგარი საზოგადოება ალლაჰის შუამავალთან მივიდა. „ო, ალლაჰის შუამავალო! ჩვენ შენი წიგნის, წმინდა მუსას, წმინდა წიგნ თორასა და უზეირ შუამავლისა ვიწამეთ. თუმცა, გარდა აღნიშნულისა, სხვა წიგნებსა და შუამავლებს არ ვცნობთ. უკეთილშობილესმა შუამავალმა მათ უთხრა: „ასე არა! ალლაჰის, ყველა შუამავლის, მუჰამმედისა და წმინდა წიგნ ყურანისა და მასზე უწინარეს წიგნებისა აუცილებლად უნდა იწამოთ." მათ კი მიუგეს: "არა, ასე ვერ მოვიქცევით!" მოცემული აიათიც სწორედ აღნიშნული მიზეზის გამო გარდმოევლინა, რის გამოც ყველამ იწამეს[344]. აიათიდან და მისი ზეგარდმოვლენის მიზეზიდან მკაფიოდ ჩანს, რომ რწმენა ერთი მთლიანობაა და რწმენისთვის აუცილებელი პირობების, ყველასი ერთდროულად დაჯერება სავალდებულოა. მორწმუნეობის პირველი პირობაც ეს არის. სხვა აიათში კი მოცემული მდგომარეობა უფრო ნათლად არის ასახული. **„ირწმუნა შუამავალმა, რაც თავისი ღმერთისგან ზემოევლინა და (იწამეს) მორწმუნეებმაც. იწამა ყველამ ალლაჰი, მისი ანგელოზები, მისი წიგნები, მისი შუამავლები. არ გან-**

*343. სურა ნისა, აიათი 136.*

*344. ელმალილი, 7/105.*

**ვასხვავებთ მის შუამავალთაგან არც ერთს! და თქვეს მათ: შევისმინეთ და ვიქმენით მორჩილნი! ღმერთო ჩვენო, (გევედრებით) მიტევებასა შენსას და შენდა მოვიქცევით[345]“.** ასეთნაირად მორწმუნეების ჯილდო უზენაესი ალლაჰის წინაშე ძალიან დიდია. მათ შეუძლიათ შეჰიდობის საფეხურამდე ამაღლება და ასევე მათთვის სამოთხეა გამზადებული. ამ საკითხთან დაკავშირებით უზენაესი ალლაჰი სურა ჰადიდის, 12-19 აიათებში ბრძანებს:

**12. იმ დღეს დაინახავ მორწმუნე კაცებს და მორწმუნე ქალებს როგორ წარუძღვებათ მათივე ნათელი წინიდან და მარჯვნიდან. ხარებად თქვენ დღეს წალკოტნი, სადაც ძირს ნაკადულები მოედინება, და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებით; სწორედ ეს არის უდიდესი ნეტარება!**

**13. იმ დღეს ეტყვიან ორპირნი კაცები და ორპირნი ქალები იმათ, რომელთაც ირწმუნეს: „დაგვიცადეთ, დაგესესხებით ცოტა სინათლეს.“ მათ ეტყვიან: „უკან დაბრუნდით და სინათლე ეძიეთ“. მათ შორის ღობე აიგება კარიბჭედ, რომლის შიდა მხარეს წყალობა იქნება, გარეთა მხარეს კი ტანჯვა.**

**14. ისინი შესძახებენ მათ: „განა არ ვიყავით თქვენთან ერთად?“ უპასუხებენ: „დიახ! მაგრამ თქვენ საკუთარ თავს აცდუნებდით, უცდიდით, ეჭვობდით და გაცდუნათ ამაოებამ, ვიდრე მოვიდა ალლაჰის ბრძანება და თქვენ შეგაცდინა მაცდუნებელმა ალლაჰის თაობაზე.**

**15. უკვე იმ დღეს არ მიიღება თქვენგან გამოსასყიდი და არც იმათგან, რომელთაც უარყვეს. და თავშე-**

---

*345. სურა ბაყარა, აიათი 285*

საფარი თქვენი ცეცხლია, იგი მოგიხდებათ თქვენ. და რა საზარელი ფინიშია!

**16. განა არ დამდგარა დრო იმათთვის, რომელთაც ირწმუნეს, რომ ძრწოდნენ გულნი მათნი ალლაჰის შეხსენებისთვის და იმით, რაც ზემოევლინა ჭეშმარიტებიდან? რათა არ დაემსგავსონ იმათ, რომელთაც ებოძათ წიგნი მანამდე. უკვე განვლო მათსა ზედა დიდმა დრომ, რის შემდეგაც გულები გაუქვავდათ. რამეთუ უმეტესობა მათგან მეამბოხე ცოდვილია.**

**17. იცოდეთ, რომ ალლაჰი აცოცხლებს მიწას მისი სიკვდილის შემდგომ. ჩვენ განგიმარტეთ აიათები, ეგების მოუხმოთ გონებას!**

**18. უეჭველად, მოწყალების გამცემ კაცებს და მოწყალების გამცემ ქალებს და რომელთაც ასესხეს ალლაჰს კეთილი სესხი, ორმაგად უკან დაუბრუნდებათ და მათთვისაა საზღაური კარგი.**

**19. და რომელთაც ირწმუნეს ალლაჰი და მისი შუამავალი, სწორედ ეგენი არიან მართალნი და მოწამენი თავიანთი ღმერთის წინაშე. მათთვისაა საზღაური და ნათელი. ხოლო რომელთაც უარყვეს და ჩვენი აიათები ცრუდ შერაცხეს, აალებული ცეცხლის მკვიდრნი არიან ეგენი[346].**

სეიდ ქუთუბი ნამდვილი რწმენის შესახებ ამბობს: „ნამდვილი რწმენა უზენაესი ალლაჰისა და წმინდა შუამავლის ﷺ წრფელი გულით დამოწმებაა. ეს ისეთი ძლიერი დამოწმებაა, რომ მას არანაირი ეჭვი არ ახლავს. ეს დამოწმება მერყეობის, ყოყმანის, გრძნობებზე აყოლის, გულებისა და შეგნების შემრყევ არანაირ შფოთვას ადგილს არ მისცემს. მტკიცე, უცვლელი და ნდობით მოცული დამოწმებაა. უზენაესი ალლაჰის

*346. სურა ჰადიდი, აიათი 12-19*

გზაზე სიცოცხლითა და ქონებით ჯიჰადიც სწორედ ასეთი რწმენით იბადება. გული, რომელიც რწმენის ასეთ გემოვნებას შეიგრძნებს, მას მიენდობა და ჩაეჭიდება, რაღა თქმა უნდა, ის გული რწმენის შესაბამისად ყოველდღიურ ცხოვრებასა და ადამიანებთან ურთიერთობაში გატარებას შეეცდება. გულში არსებული რწმენის შეგრძნებით ირგვლივ განვითარებული მოვლენების გარშემო ერთიანობის დამყარებას შეეცდება. მაშინ მორწმუნე, განცდილი ნამდვილი რწმენით, პრაქტიკულ ცხოვრებაში არანაირ უთანხმოებასა და გაურკვევლობას ადგილს არ დაუთმობს. ვინაიდან ასეთი ვითარება მას მოსვენებას არ მისცემს, უფრო მეტიც, მას წუხილით აღავსებს. გამომდინარე აქედან, იგი სულითა და ქონებით ალლაჰის გზაზე ბრძოლას ისურვებს[347].

## ეჭვისგან შორს

ისე, როგორც დაჯერებისთვის თავდაპირველად ეჭვის მოშორება აუცილებელია, ასევე რწმენის შესანარჩულებლად ეჭვისგან შორს ყოფნა გარდაუვალია[348]. სწორ გზაზე დგომა და რწმენაში ეჭვის არ შეტანა ნათლად გვიჩვენებს, რომ ზოგჯერ მწარე შედეგები და ცხოვრებისეული საშინელი გამოცდების ზეგავლენის ქვეშ მოხვედრა, მორწმუნეში გარკვეული სახის შფოთვებს გამოიწვევს. მორწმუნე სანამ ცოცხალია, შემაძრწუნებელი უბედურებებისა და საშინელი დაბრკოლებების წინაშე აღმოჩნდება. სწორედ ყველა ასეთი დაბრკოლებების წინაშე ურყევი, ნდობა-

---

*347. სეიდ ქუთუბ, 6/3349.*

*348. ელმალილი, 7/217.*

დაუკარგავი, ეჭვისგან შორს მდგომი და სწორი გზით მავალი მორწმუნეა უზენაესი ალლაჰის წინაშე უმაღლეს საფეხურამდე ამაღლების ღირსი.

სიტყვა, „ეჭვისგან შორს“ მორწმუნეებს გზად არსებულ საფრთხეებს აჩვენებს, მოგზაურობის დროს გარკვეული პრობლემების არსებობას ამცნობს და, მიუხედავად ყველაფრისა, გზის გაგრძელებას ზომიერების დაცვითა და სამართლიანობით ავალებს. ასევე ამცნობს, რომ მოგზაურობის დროს გზის ჩამობნელების, ქარისა და გრიგალის დროს ეჭვისგან თავი შორს დაიჭირონ[349].

დაჯერების შემდეგ, მისი შენარჩუნებისა და დაცვისთვის ეჭვებისგან განდგომაა უმთავრესი საჭიროება. ეს კი სწორი გზიდან აუხვევლობითაა შესაძლებელი. წმინდა წიგნში, ყურანში, ჭეშმარიტ გზაზე მყოფნი ბევრჯერ არიან შექებულნი. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„უეჭველად, რომელთაც თქვეს: „ღმერთი ჩვენი ალლაჰია“, მერე კი იყვნენ მტკიცენი, ზეგარდმოვლენ მათზე ანგელოზები: „ნუ გეშინიათ და ნუ დამწუხრდებით, და იხარეთ სამოთხით, რომელიც იყო აღთქმული. ჩვენ თქვენი მფარველები ვართ ამქვეყნიურ ცხოვრებაში და იმქვეყნიურშიც. და თქვენთვისაა იქ, რასაც სულნი თქვენი ინატრებენ! და თქვენთვისაა იქ, რასაც მოითხოვთ, ჯილდოდ შენმდობისგან, მწყალობლისგან[350]“**. ასეთი თვისებების მქონე მორწმუნეებმა ბედნიერების ეპოქაში უზენაესი ალლაჰის ერთადერთობას, მის სიდიადეს დაემოწმნენ და ეს ენით წარმოთქვეს. მათ რწმენის ასეთი სიმტკიცე ბოლომდე შეინარჩუნეს. ზემოთ მოცემული აიათის განმარტების

*349. სეიდ ქუთუბ, 6/3350*

*350. სურა ფუსსილეთი, აიათი 30-32*

დროს კეთილშობილი ებუ ბაქრის შემდეგ ნათქვამს გადმოგვცემენ: "ისე, როგორც სიტყვიერად სწორ გზას დაადგნენ, ასევე ქმედებებშიც ჭეშმარიტების გზას ადგნენ." სხვა გადმოცემით, კი მან აღნიშნული აიათი წაიკითხა და იქ მყოფებს ჰკითხა: „თქვენი მოსაზრება როგორია?" მათ მიუგეს: „ცოდვა არ ჩაუდენიათ", მან განუმარტა: "ძალიან ძნელი ვარაუდით განმარტეთ. მათ ღვთისმსახურების დროს სახე კერპებისგან იბრუნეს." როდესაც კეთილშობილი ომერი (რ.ა.) ხუთბეს კითხულობდა, მოცემული აიათი განმარტა და თქვა: „უზენაესი ალლაჰის მორჩილებით ჭეშმარიტების გზას არ ასცდნენ. მელიების მსგავსი ხრიკებით გზას არ ამცდარან." კეთილშობილმა ალიმ თქვა: „მათ ფარძები (აუცილებლობები) შეასრულეს." სუფიანი სევრიმ აღნიშნა: „მათ ნათქვამი სიტყვების შესაბამისად იმოქმედეს." რები იბნ ენესმა განმარტა: „სახე იბრუნეს ყველაფრისგან, გარდა უზენაესი ალლაჰისა[351]."

ჭეშმარიტების გზაზე ყოფნის შესახებ შემდეგ აიათში ასეა აღნიშნული: **„მაშ, მტკიცედ იდექი, როგორც გებრძანა და ვინც მოიქცა შენთან ერთად. და არ გადახვიდეთ ზღვარს. უეჭველად, იგი ხედავს, რასაც სჩადიხართ[352]"**. იბნი ქესირი გადმოგვცემს, რომ ალლაჰის შუამავალს, მთელი ყურანის ზეგარდმოვლენის პერიოდში ზემოთ მოცემულ აიათზე უფრო საპასუხისმგებლო აიათი არ გარდმოვლენია[353]. ისევ მისი გადმოცემის თანახმად, კეთილშობილმა ებუ ბაქრმა, აღნიშნული აიათის სიბრძნის შესახებ წმინდა შუა-

*351. ელმალილი, 6/555*

*352. სურა ჰუდი, აიათი 112*

*353. ელმალილი, 6/18*

მავალს ჰკითხა. შუამავალმა მიუგო: “მე სურა ჰუდმა (ვაყია, მურსელათ ნებე და თექვირ) დამაბერა[354].”

## სიცოცხლითა და ქონებით ალლაჰის გზაზე ჯიჰადი

„ჯეჰედე“ ზმნისგან წარმოებული სიტყვა „ჯიჰადი“, ყოველგვარი მონდომებისა და ენერგიის დახარჯვას ნიშნავს. მისი ლექსიკური მნიშვნელობა კი მტრის წინააღმდეგ როგორც ბრძოლით, ასევე თავდაცვითი მეთოდის გამოყენებით წინააღმდეგობის გაწევას ნიშნავს[355]. წმინდა წიგნში, ყურანში, ჯიჰადთან დაკავშირებით რამდენიმე აიათია მოცემული. მათ შორის ერთ-ერთი შემდეგია: **„წადით, როგორც ქვეითი და როგორც ამხედრებული, და იბრძოლეთ ალლაჰის გზაზე თქვენი ქონებითა და თქვენი სულით. ეს თქვენთვისვეა უკეთესი, რომ იცოდეთ თქვენ[356]“.** აღნიშნული აიათი მკაფიოდ და აშკარად ბრძანებს ჯიჰადს. მაგრამ, რა თქმა უნდა, ჯიჰადი უზენაესი ალლაჰის ბრძანებისა და მისი კმაყოფილების შესაბამისად უნდა შესრულდეს. ეს ის ჯიჰადია, რომელიც უზენაესი ალლაჰის სახელის განდიდებასა და წარმართების დავის მოსასპობად გამიზნული უნდა იყოს[357]. ამ საკითხთან დაკავშირებით უკეთილშობილესი შუამავალის კონკრეტული გაფრთხილება არსებობს. ერთხელ ერთმა კაცმა წმინდა შუამავალთან მივიდა და ჰკითხა: „ერთი პიროვნება

---

*354. თირმიზი, თეფსირ, 56*

*355. რაღიბ, 142; ასიმ ეფენდი, 1/ 1112.*

*356. სურა თევბე, აიათი 41*

*357. ტაბერი, 26/91.*

ნადავლის ხელში ჩაგდების მიზნით, მეორე სახელის მოხვეჭის, ხოლო მესამე ხალხის დასანახად იბრძვის. ამათგან რომელი იბრძვის უზენაესი ალლაჰის გზაზე“. წმინდა შუამავალმა მიუგო: *„ვინც უზენაესი ალლაჰის სახელის განსადიდებლად ჯიჰადს ასრულებს, სწორედ ის ადგას ალლაჰის გზას[358]“.* აღნიშნული ჰადისი ნათლად ასახავს იმ გარემოებას, რომ ჯიჰადი მხოლოდ უზენაესი ალლაჰის სახელის გასავრცელებლად, განსადიდებლად უნდა შესრულდეს.

სწორედ ამ გზაზე ბრძოლაში სიკვდილის ჯილდო სამარადისო სამოთხეა. **„უეჭველად, ალლაჰმა იყიდა მორწმუნეებისგან მათი სულნი და ქონება მათთვის სამოთხის სანაცვლოდ. ისინი იბრძვიან ალლაჰის გზაზე, ხოცავენ და იხოცებიან. ეს თევრათში, ინჯილში და ყურანში არსებული ჭეშმარიტი აღთქმაა. და ვინ ასრულებს აღთქმას ალლაჰზე უკეთ? მაშ, გიხაროდეთ თქვენი ვაჭრობა, რომელიც დადეთ მასთან. და სწორედ ეს არის უდიდესი წარმატება[359]“.** აიათში მოცემული სამახარობლოდან გამომდინარე, მორწმუნე ადამიანი სიცოცხლითა და ქონებით უზენაესი ალლაჰის გზაზე ბრძოლაში ებმება. ვინაიდან ეს ჯიჰადი მისი სულიდან ამოიფრქვევა, მის გულში არსებული ნამდვილი, ბრწყინვალე და ნათელი ცხოვრებაა და უნდა, რომ სხვა ადამიანების ცხოვრებაშიც იხილოს. მაშ ასე, მორწმუნის გარშემო არსებული უმეცრებით გაჯერებული გაუტანლობა და მტრული ცხოვრება მისი მოუსვენრობის საბაბი ხდება[360].

---

*358. ბუხარი, ჯიჰადი, 15.*

*359. სურა თევბე, აიათი 111.*

*360. სეიდ ქუთუბი, 6/3349, 3350.*

## სამართლიანი სიტყვის თქმა

მორწმუნის კიდევ ერთი თვისება მართალი სიტყვის თქმაა. სურა აჰზაბის 70-71 აიათებში ნაბრძანებია: **„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის და ჭეშმარიტი სიტყვა თქვით! თქვენი საქმეები გამოასწოროს და სასარგებლო ჰქმნას და მოგიტევოს ცოდვანი თქვენი. და ვინც ჰმორჩილებს ალლაჰს და მის შუამავალს, ჭეშმარიტად, მან დიად ნეტარებას მიაღწია[361]!“** აღნიშნული აიათით უზენაესი ალლაჰი ადამიანებს, მხოლოდ და მხოლოდ სიმართლის ლაპარაკს უბრძანებს. წმინდა ყურანის სხვა აიათებშიც გვხვდება სიმართლის საუბრისკენ მოწოდება და შექებულნი არიან ის მორწმუნეები, ვინც სიმართლეს ლაპარაკობენ.

**„დარჩით თქვენს სახლებში, და არ გამოიპრანჭოთ ისე, როგორც უვიცობის ხანის გამოპრანჭვა, და აღავლინეთ ლოცვა და გაეცით სავალდებულო მოწყალება და ჰმორჩილებდეთ ალლაჰსა და მის შუამავალს. ჰეი, სახლის ბინადარნო, ალლაჰის ნება თქვენგან სისაძაგლის აცილებაა და უმწიკვლოდ დადგინებაა თქვენი!“**

**„და გაიხსენეთ რაც იკითხება თქვენს სახლებში ალლაჰის აიათთაგან და სიბრძნე. უეჭველად, ალლაჰი სიკეთის მომგებია, ყოვლისმცოდნეა!“**

**„უეჭველად, მუსლიმი კაცებისა და ქალებისათვის, მორწმუნე კაცებისა და ქალებისათვის, მორჩილი კაცებისა და ქალებისთვის, მართალი კაცებისა და ქალებისთვის, მომთმენი კაცებისა და ქალებისთვის,**

---

*361. აჰზაბი, 33/70,71.*

**თავმდაბალი კაცებისა და ქალებისთვის, მოწყალების გამცემი კაცებისა და ქალებისთვის, მარხული კაცებისა და ქალებისთვის. უმანკოების შემნახველი კაცებისა და ქალებისთვის, ალლაჰის ხშირად მხსენებელი კაცებისა და ქალებისთვის, ალლაჰმა გაამზადა მათთვის პატიება და უდიდესი საზღაური[362].“**

უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ სიცრუეს ინტრიგად აფასებდა. ის ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს: *„ფარისეველია ის, ვისაც ეს ოთხი თვისება ახასიათებს: მიბარებული ამანათის ღალატი, სიცრუის საუბარი, დანაპირების არ შესრულება და გადამეტებული მტრობა[363]“.*

---

*362. სურა აჰზაბი, 33/33-35*

*363. ბუჰარი, იმანი, 24.*

# დასკვნა

სურა „ჰუჯურათი“ ისლამური საზოგადოების წყობილებასა და მორწმუნეთა შორის ურთიერთობების განსაზღვრავს. აღნიშნული სურა ნათლად ასახავს, თუ როგორი უნდა იყოს ისლამურ საზოგადოებაში ადამიანური ურთიერთობები. უდავოა, რომ ისლამური საზოგადოება ერთი ლიდერისა და ამ ლიდერის ირგვლივ გაერთიანებული ადამიანებისგან შესდგება. სწორედ, ყურანის ეს სურა, მორწმუნეებს ქცევის წესებს ასწავლის, თუ როგორ უნდა ჩამოაყალიბონ ურთიერთობები უზენაესი ალლაჰის, შემდეგ შუამავლის და ბოლოს საზოგადოების დაშლის მსურველ ურჩ და ცრუ პიროვნებებს შორის.

ყურანის ეს სურა, თავდაპირველად უზენაესი ალლაჰისა და მისი შუამავლის ბრძანებების წინააღმდეგ წასვლას კრძალავს, რაც იმას ნიშნავს, რომ მათზე მორჩილება და ბრძანებების შესრულება სავალდებულო ხდება. ცხადია, რომ მბრძანებელზე მორჩილება - მისი ერთობის, ერთადერთობისა და ძლევამოსილების, ხოლო ურჩობა, დაშლისა და ძალის დაკარგვის მანიშნებელია. აშკარად ნათელია, რომ უზენაესი ალლაჰი თავდაპირველად კრძალავს ალლაჰისა და მისი შუამავლის წინააღმდეგ გამოსვლას. უდავოა, რომ ეს ბრძანება რამდენიმე ვალდებულებას შეიცავს. მათ შორის ერთ-ერთი შემდეგია: ისლამურ საზოგადოებაში წარმოშობილი პრობლემების გადაჭრისთვის უპირველესად უზენაესი ალლაჰის წიგნს, ხოლო შემ-

დეგ შუამავალ მუჰამმედის ﷺ სუნნეთს უნდა მივმართოთ. სწორედ ამის დასტურია მუაზ ბინ ჯებელის პასუხი ალლაჰის შუამავლის კითხვაზე, თუ რითი უნდა ეხელმძღვანელა დოგმების თვალსაზრისით, იემენის გუბერნატორად დანიშვნის შემთხვევაში, რაზეც მუაზ ბინ ჯებელმა მიუგო, რომ თავდაპირველად წმინდა ყურანით, ხოლო შემდეგ შუამავალ მუჰამმედის ﷺ სუნნეთის მიხედვით იხელმძღვანელებდა.

ყურანის ამ სურაში აკრძალულია, როგორც ალლაჰის წინააღმდეგ გამოსვლა, ასევე ალლაჰის შუამავლისა და მისი სუნნეთის წინაშე ურჩობის გამოჩენა. ალლაჰის შუამავლის მორჩილება ნიშნავს, მისი ბრძანებების მიმართ მორჩილებას, სუნნეთზე დაყრდნობით დოგმის მიღებას, მის წინაშე ხმის არ ამაღლებას, მისი სახელის რიგითი ადამიანებისგან განსხვავებით ხსენებას. ეს თვისებები უკეთილშობილესი შუამავლის წინაშე გამოსავლენი ზნეობისა და კულტურის ნაწილია. ზნეობისა და კულტურის აღნიშნული საკითხები იმდენად მნიშვნელოვანია, რომ ალლაჰის შუამავლის წინაშე გამოჩენილმა ურჩობამ და უტაქტობამ შესაძლოა ყველა სიკეთე გაანადგუროს. გამომდინარე აქედან, თანამიმდევრები მის წინაშე ყოველთვის განსაკუთრებით თავაზიანები იყვნენ და ცდილობდნენ ყოველთვის უნაკლო პატივისმცემლები ყოფილიყვნენ.

თუმცა, დღეს ალლაჰის შუამავალი ﷺ ცოცხალი აღარ არის. ისე როგორც ყველამ, თავადაც უზენაესი ალლაჰის ბრძანებით, საიქიო სამარადისო სამყოფელში გადაინაცვლა. მიუხედავად იმისა, ის ჩვენთან არ იმყოფება, მის მიერ დანატოვარი წმინდა წიგნი

ყურანი და სუნნეთი ჩვენთან არის. თუკი ყურანისა და სუნნეთის წინაშე სათანადო ყურადღებას გამოვიჩენთ, წავიკითხავთ და შესაბამისად მათ ცხოვრებაში გავატარებთ, აღნიშნული აიათის ბრძანება შესრულებულად ჩაგვეთვლება. უდავოა, რომ მისი მემკვიდრეები სწავლულები არიან და შესაბამისად სწავლულების წინაშე ხმა არ უნდა ავიმაღლოთ, მათ რიგითი პიროვნების მსგავსად არ უნდა მივმართოთ და თავაზიანად უნდა მოვექცეთ. გარდა ამისა ისე, როგორც ალლაჰის შუამავლის წინაშე პატივმოყვარენი უნდა ვიყოთ, მის მიერ დანატოვარ სუნნეთსა და ჰადისებს თავაზიანობა არ უნდა მოვაკლოთ. ამიტომაც სუნნეთისა და ჰადისების მოსმენა, შესწავლა, ცხოვრებაში გატარება და მომავალ თაობებზე გადაცემა ჩვენი ვალია. ვინაიდან, მისი სუნნეთისა და ჰადისის მიმართ გამოჩენილი ყურადღება თვით მის წინაშე გამოჩენილი თავაზიანობის დარია.

პირველი აიათები შუამავალზე მიმართვის სტილით სწავლებაზეა ორიენტირებული. მასზე არათუ შთამომავლობის სახელით, არამედ თანამდებობისა და წოდების გათვალისწინებით მიმართვაზეა ყურადღება გამახვილებული. თეფსირის სწავლულები მიიჩნევენ, რომ იგი შემდეგნაირად მოვიხსენიოთ: „ეი, ალლაჰის შუამავალო„ - იაა რესულ ალლაჰ ან კიდევ ია ნები ალლაჰ“. ანალოგიურად, მორწმუნეებმა ალლაჰის შუამავალი თავაზიანობით უნდა მოიხსენიონ. ასე მოაღწია თანამიმდევრებიდან დღემდე. მათ შუამავლის წინაშე გამოვლენილი პატივისცემა თაობიდან თაობას გადასცეს, გამოიჩინეს თავაზიანობა სწავლულების, ღვაწლმოსილების, უფროსების, მშობლებისა და ზოგადად ყველა ადამიანის წინაშე.

გამომდინარე აქედან, მუსლიმები უფროსებს სიტყვას დაუთმობენ და არ დაასწრებენ, არც სიარულის დროს წინ გაუსწრებენ. ვინაიდან იციან, რომ თუკი ისინი თავიანთი ახალგაზრდობის დროს უფროსებს, მოხუცებსა და მშობლებს დააფასებენ, დიადი გამჩენი მათ მოხუცებულობის დროს პატივისმცემელ შთამომავლობას მოუვლენს. სწორედ ეს არის, სურას პირველი ხუთი აიათის საკითხები, რომლებიც კულტურასა და ზნეობას ეხება.

აღნიშნული სურა, თავდაპირველად აწესრიგებს, როგორც ალლაჰის შუამავლის, ასევე მმართველების მიმართ დამოკიდებულებას, რაც განსაზღვრავს სახელმწიფო ლიდერებსა და ხალხს შორის ურთიერთობებს. ამის შემდეგ გარდმოვლენილ აიათებში კი როგორც წესრიგის, ასევე მორწმუნეთა შორის ერთიანობის მოშლის წინააღმდეგ სიფხიზლისკენ მოუწოდებს. სწორედ ამ ქმედების ერთ-ერთი გამოვლინება საზოგადოებაში ცრუ ინფორმაციის გავრცელებაა. გამომდინარე იქედან, რომ მსგავსი სახის ცრუ ინფორმაციები საზოგადოების წყობაზე ცუდად აისახება, უზენაესი ალლაჰი მსგავსი ინფორმაციების მიმართ სიფხიზლისკენ მოგვიწოდებს, რადგანაც ცრუ ინფორმაცია საზოგადოებაში სიმშვიდეს მოშლის, ანარქიასა და დაპირისპირებას გააავრცელებს. ამიტომაც საჭიროა დროული გარკვევა იმისა, რომ ესა თუ ის ინფორმაცია როგორ გავრცელდა? საიდან მოაღწია ან ვინ გააავრცელა? იმ შემთხვევაში, თუკი არ მოხდება მისი დაზუსტება, შესაძლოა ამ ამბავმა ინტრიგა გამოიწვიოს. ინტრიგა კი ადამიანის მოკვლაზე უარესია. ადამიანთა ერთმა კატეგორიამ, რომელმაც ბედნიერების ეპოქაში ალლაჰის შუამავლის მეუღლეს

– ძვირფას აიშეს ﷺ ცილი დასწამეს, სწორედ ცრუ ინფორმაციის შედეგი იყო. თუკი დავფიქრდებით იმაზე, რომ რაოდენ რთული პერიოდი გამოიარა ძვირფასმა აიშემ ﷺ, საკითხის მნიშვნელობას უკეთ გავიგებთ.

როგორი ვითარების წინაშე აღმოვჩნდებით, თუკი დღევანდელ ყოფასა და თანამედროვე ინფორმაციის წყაროებზე დავფიქრდებით. დღევანდელ ეპოქაში მასობრივი კომუნიკაციები საკმაოზე მეტად არის გავრცელებული, ვინაიდან საზოგადოებამ, რომელმაც სხვა ბევრ სფეროში მეცნიერულ მწვერვალს მიაღწია, ამ სფეროშიც ახალი აღმოჩენები და წინსვლა აქვს. დღესდღეობით, გაზეთი იქნება, ჟურნალი თუ წიგნი, ასიათასობით იბეჭდება და ვრცელდება.

დედამიწის ერთი კუთხიდან მეორეში ნებისმიერი ინფორმაცია წამებში ვრცელდება და შუქდება. დღეს ჩვენს თვალწინ ნათლად ჩანს, რომ დედამიწა დაპატარავებულ ქალაქს, რაიონსა და სოფელს დაემსგავსა, რაც ადამიანების ცხოვრებაზე მნიშვნელოვნად აისახება.

სიმართლისა და სიცრუის ორთაბრძოლა წმინდა ადამიდან მოყოლებული იყო, არის და იქნება. ნებისმიერ ეპოქაში სიმართლის წინაშე სიცრუე აუცილებლად არსებობდა. თუმცა, ყოველ ახალ დღეს სამართლის ჩასახშობად, სხვადასხვა მეთოდებით სიცრუით ხდება შებრძოლება. სწორედ ყველაფერი ამის შედეგია ის, რომ მასობრივმა კომუნიკაციამ დაგვაყენა ანალოგიური სიტუაციის წინაშე. ვინაიდან მასობრივი კომუნიკაციის საშუალებით ისლამის, როგორც საკეთილდღეოდ, ასევე საწინააღმდეგოდაც ხდება გამოყენება. თუკი მას მუსლიმები უხელმძღვანელე-

ბენ და სათანადოდ მომართავენ, ისლამის სასიკეთოდ მოხდება მისი გამოყენება. წინააღმდეგ შემთხვევაში აშკარად დავინახავთ, რომ ის ისლამისა და მუსლიმების საწინააღმდეგოდ იქნება მიმართული. ნათლად იკვეთება, რომ დღევანდელი მასობრივი კომუნიკაციები ისლამის მიერ დანერგილი სამართლიანობის პრინციპების შესაბამისად არ იმართება. უფრო მეტიც, ისლამსა და მუსლიმებს ხშირად დამამცირებელ კონტექსშიც მოიხსენიებენ. შეუძლებელია სანდო წყაროდ მივიჩნიოთ ის სატელევიზიო თუ საგაზეთო საშუალებები, რომლებიც ისლამის დოგმებს უბრალოდ მიიჩნევს და საწინააღმდეგო პროპაგანდას ატარებს, ისლამისთვის შეუფერებელი კადრებით გადატვირთულ ტელეგადაცემებს წარმოგვიდგენს. ამიტომაც აუცილებელია ასეთი გზებით მიღებული ინფორმაციები გადამოწმებას დავუქვემდებაროთ. გარდა ამისა, შესაძლოა რომელიმე ინფორმაციის წყაროს მომწოდებელი იყოს ურწმუნო, ასევე აუცილებელია მოხდეს მისი გადამოწმება, ვინაიდან ისე, როგორც ცოდვილის მოტანილი ინფორმაცია გადამოწმებას მოითხოვს, ასევე საჭიროა ურწმუნოს მიერ გავრცელებლი ინფორმაციაც გადამოწმდეს. მაშინ, როცა ცოდვილის მიერ მოტანილი ინფორმაცია გადამოწმებას მოითხოვს, ურწმუნოს მიერ მოტანილი ინფორმაცია, უფრო მეტ ყურადღებას და გამოკვლევას საჭიროებს.

თუკი გავითვალისწინებთ იმ გარემოებას, რომ დღეს ძალიან ბევრი გავლენიანი საინფორმაციო ქსელები არ არის მუსლიმების ხელთ, საკამათო იქნება ის, რომ საერთაშორისო არენაზე გავრცელებული ინფორმაციები რამდენად სანდოა. ვინაიდან ასეთ შემთხვევაში ნებისმიერი ქვეყანა თავის შეცდომებს და-

ფარავს და სასარგებლო საკითხებს წინ წამოწევს, რაც სიმართლის სიცრუედ წარმოჩენას შეუწყობს ხელს. ბოლო პერიოდში მიმდინარე მოვლენები, რომლებიც მუსლიმების შესახებ მასმედიით ვერცელდება, აშკარა მაგალითი იქნება აღნიშნული მდგომარეობის უკეთ გასაგებად.

და ბოლოს მუსლიმმა ადამიანმა მოსმენილ ყველა სიტყვას, წაკითხულ ნებისმიერ ინფორმაციას ბრმად არ უნდა ენდოს. თავის დაზღვევის მიზნით აუცილებლად ინფორმაციები უნდა გამოიკვლიოს. ვინაიდან ცნობილია, რომ ცრუ ინფორმაციის საფუძველზე რამდენი ოჯახი დანგრეულა, რამდენი პიროვნება ერთმანეთს გადაჰკიდებია და საზოგადოებრივი წესრიგი რამდენჯერ დამდგარა რისკის ქვეშ. გამომდინარე აქედან, უზენაესი ალლაჰი მუსლიმ საზოგადოებას აფრთხილებს და ცოდვილებისა და ურწმუნოების მიერ მოტანილი ამბის გამოკვლევისკენ მოუწოდებს.

მას შემდეგ, რაც უზენაესი ალლაჰი გვამცნობს, რომ ცოდვილის მიერ მოტანილი ინფორმაცია უნდა გამოვიკვლიოთ, ბრძანებს: „იცოდეთ, რომ თქვენ შორის ალლაჰის შუამავალია“. აღნიშნული ბრძანება შემდეგნაირად შეიძლება აიხსნას: მაშინ როცა, ალლაჰის შუამავალი ცოცხალი იყო, მასზე მორჩილება, სხვადსხვა საკითხებზე მისთვის მიმართვა და მისი გარდაცვალების შემდეგ, მის მიერ დანატოვარი წმინდა წიგნის, მისი სუნნეთის ერთგულება ისევ ძალაშია. მორწმუნეები, სწორედ ასე უნდა მოიქცნენ. ვინაიდან უზენაესმა ალლაჰმა მათ რწმენა შეაყვარა, გულები რწმენით გაუხალისა. ურწმუნოება, ცოდვა და ღალატი კი ცუდ ქმედებად წარმოუდგინა. თუკი მუსლიმები ასე არ მოიქცევიან და საკუთარი ნების შესაბამისად

იცხოვრებენ, უამრავი სირთულისა და პრობლემის წინაშე აღმოჩნდებიან.

ისლამური საზოგადოებისა და მუსლიმების ერთიანობის მომშლელი კიდევ ერთი ფაქტორი ღალატია, რაზეც ყურანის სურა „მუმინუნშია“ ყურადღება გამახვილებული და გამოსავალი გზებია ნაჩვენები. ასე რომ, თუკი სახელმწიფოს სამართლიანი მმართველის წინააღმდეგ ადგილი ექნება უსამართლო თავდასხმას, მუსლიმები ვალდებული არიან მეამბოხეს შესაჩერებლად ერთმუშტად შეიკრან და ყველაფერი გააკეთონ იმისათვის, რომ თავდამსხმელი სიმართლის გზაზე დააყენონ. მსგავს მოვლენებს, როგორც კეთილშობილი ალის ﵁ დროს, ასევე სხვადასხვა პერიოდში ნაკლებად, მაგრამ მაინც ჰქონია ადგილი. თუმცა შეიძლება ითქვას, რომ დღეს უფრო მეტად გვხვდება მსგავსი ფაქტები. დღეს ვერ ვიტყვით იმას, რომ აღნიშნულ ვალდებულებას მუსლიმები სრულფასოვნად ასრულებენ. უნდა აღინიშნოს, რომ მუსლიმები ერთმანეთის ძმები არიან და ძმები კი ვალდებული არიან ერთმანეთს შორის არსებული პრობლემები გამოასწორონ და მსგავს თავდასხმებს გზა არ გაუხსნან. ცხადია, რომ ასეთი სახის მოვლენები მუსლიმების სიმშვიდეს კითხვითი ნიშნის ქვეშ აყენებს, მორალურად უარყოფითად აისახება და საზოგადოების სულიერ მხარეს უდიდეს ნეგატიურ ეფექტს უტოვებს, რაც ჯანსაღი მუსლიმი საზოგადოებისთვის მეტისმეტად მოუწონარი მდგომარეობაა. უზენაესმა ალლაჰმა საუკეთესოდ უწყის ადამიანის ბუნება და გამომდინარე აქედან, ყოველგვარი ინტრიგა და საზოგადოების წესრიგის მომშლელი ფაქტორები საფუძველშივე აკრძალა.

მას შემდეგ რაც უზენაესმა ალლაჰმა საზოგადოების წესრიგის მომშლელი და მატერიალური საფრთხის შემცველი ქმედებები აკრძალა, ასევე მიუღებლად დაადგინა ყველა ისეთი ქმედება, რომელიც ადამიანების სულიერ სიმშვიდეს მოშლის. ასეთებია: ადამიანის შერცხვენა, მოუწონარი ზედმეტსახელის შერქმევა, უსაფუძვლოდ ვინმეს შესახებ ცუდის ფიქრი, სხვების ნაკლოვანების მოძიება, ჭორაობა და ეროვნებით ან გვაროვნობით ტრაბახი. ყველაფერი ეს საზოგადოებაში ძმურ დამოკიდებულებას ზიანს აყენებს, მტრობას თესს, პიროვნებების სულში უდიდეს იარებს ტოვებს და დანაწევრების გზას ფართო სარბიელს უხსნის. სუფთა საზოგადოებაში და სუფთა მუსლიმებში მსგავს ქცევებს გამართლება არ მოეძებნება. ყველაფერი ეს დიადი გამჩენის მიერ აკრძალული ცუდი ქმედებები და ჩვევებია.

სხვების დამცირება საკუთარი თავის დიდად წარმოდგენას ნიშნავს. თუმცა, მუსლიმი ხომ საკუთარ თავს დიდ პიროვნებად არ წარმოიდგენს, სიდიდე და სიდიადე დიადი გამჩენის თვისებაა. ამიტომაც დედამიწაზე ადამიანის სიამაყით სიარული აკრძალულია. სატანის სამოთხიდან გაძევების მიზეზიც ხომ თავმომწონეობა იყო. გარდა ამისა, დაცინვა მუსლიმის პიროვნების წინააღმდეგ თავდასხმად ფასდება და ის ძალიან ცუდი ქმედებაა. ამასთან ერთად, მუსლიმს მუსლიმის სიცოცხლე, ქონება, ღირსება და ნამუსის შელახვა კატეგორიულად ეკრძალება. გამომდინარე იქედან, რომ არავინ უწყის დიადი გამჩენის წინაშე ვინ არის უპირატესი, საჭიროა ყველას მიმართ პატივმოყვარეობა და დაფასება.

სხვების შერცხვენაც ანალოგიურად დიადი ალლაჰის აკრძალულ ქმედებათაგან ერთ-ერთია. ისლამურ ქვეყანაში მუსლიმები ერთი სხეულის მსგავსი არიან. თუკი სხეულის რომელიმე ორგანო წუხილს განიცდის და მთელი სხეული მას გრძნობს, ასევე რომელიმე მუსლიმის მიმართ სისასტიკის გამოყენება, უფლების შელახვა და წყენა, ყველა მუსლიმს უნდა აწუხებდეს. ნათქვამია: „მუსლიმი ადამიანის გულის ტკენა ქააბას დანგრევაზე უფრო ცუდი ქმედებაა, ვინაიდან ქააბა ადამიანის ხელით არის აგებული, ხოლო გული დიადი ალლაჰის მიერ არის გაჩენილი“. ეს გამონათქვამი აშკარა რეალობას წარმოგვიდგენს, რაც მუსლიმების დაფასებასა და მათი წყენისგან თავის შორს დაჭერისკენ მოგვიწოდებს. ერთი მუსლიმის შერცხვნა მთელი მუსლიმი თემის შერცხვენის ტოლია.

ასევე აკრძალულია ცუდი ზედმეტსახელის შერქმევა, რადგან ადამიანებს გააჩნიათ თავიანთი სახელები და მათთვის მოუწონარი სახელის შერქმევა, ისლამურ მორალს არ შეეფერება. ბუნებრივია, ასეთი ქმედება მოუწონარია. საზოგადოებაში რომელიმე პიროვნების მოუწონარი ზედმეტსახელით მოხსენიება ან დაძახება ცუდი თვისებაა, ვინაიდან ასეთი ქცევა აწყენინებს პიროვნებას, რომელსაც ასე მოიხსენიებენ და მასთან ერთად მყოფების წინაშე შეარცხვენს. ლამაზი ქმედება არც ვინმეს ზურგს უკან ზედმეტსახელით მოხსენიებაა. ვინაიდან, როცა ადრესატი გაიგებს, მას აუცილებლად ეწყინება. ამიტომაც ზედმეტსახელის შემრქმევიც იგივე ცოდვას ჩაიდენს. სწორედ ასეთი მოვლენები საზოგადოების წევრების ერთმანეთთან დაპირისპირების, შუღლისა და ძმური ურთიერთობის

მოშლის მიზეზი გახდება. ასეთ შემთხვევაში ისლამისთვის მიუღებელი ქმედებები დაუყოვნებლივ უნდა იქნას აღკვეთილი და მისი ადგილი პატივისცემამ, სიყვარულმა და ურთიერთდაფასებამ უნდა დაიკავოს. წინააღმდეგ შემთხვევაში ისლამის შესაბამისი საზოგადოება ვერ შედგება.

მსგავსი ქმედებების ჩადენა, მუსლიმს ცოდვილის თვისებას შესძენს, რაც მორწმუნე მუსლიმისთვის ძალიან ცუდი თვისებაა. მაგრამ არც ეს არის უკურნებელი სენი. ისე, როგორც ისლამი, ყველა სირთულიდან გამოსავალ გზას გვთავაზობს, ასევე ცოდვილის გამოსავალს მონანიებაში ხედავს. ხოლო აშკარა დესპოტები არიან ისინი, ვინც მონანიებას შეგნებულად თავს არიდებენ.

დიადი გამჩენი აღნიშნულ სურაში, როგორც მორწმუნეთა შორის ურთიერთობის მომშლელ ქმედებებს, ასევე საზოგადოებაში წესრიგის მომშლელ საკითხებს კრძალავს. ესენი კი, ვინმეს მიმართ უსაფუძვლოდ ცუდად ფიქრი და სხვისი ფარული ნაკლოვანების გამოკვლევა, გამოაშკარავება და ჭორაობაა. უზენაესი ალლაჰი მსგავსი ქმედებებისგან კატეგორიულად შორს დგომას ბრძანებს, ვინაიდან ასეთ ქცევებს შეუძლია ინტრიგა წარმოქმნას და დაძაბულობის ფონი შექმნას. ხოლო საზოგადოების ასარევად ზოგჯერ მცირე ინტირიგაც კი საკმარისია. აკრძალულთაგან ერთ-ერთი ვინმეს მიმართ უსაფუძვლოდ ცუდად ფიქრი ცოდვის მიზეზი ხდება და ცილისწამების ვარაუდის საფუძველს ქმნის. ვინაიდან ვარაუდი, ვინმეს მიმართ მათ დაუსწრებლად გადაწყვეტილების მიღებაა, რაც ან იქნება სამართლიანი ან არა. თუ სამართლიანი ვარაუდი იქნება ჭორაობაა, ხოლო უსამართლო ცი-

ლისწამებაა და ეს ორივე მათგანი უზენაესი ალლაჰის მიერ აკრძალული ქმედებაა.

ვინმეს მიმართ უსაფუძვლოდ ცუდად ფიქრი, ამავე დროს ადამიანის შინაგანი სისუფთავის ნაკლოვანების მაჩვენებელია. ვინაიდან მორწმუნე სხვების შესახებ მხოლოდ კეთილს იფიქრებს. ის სხვების შესახებაც ისე იფიქრებს, რასაც საკუთარ თავზე ფიქრობს და სურს. ვინაიდან იგი ის არსებაა, რომელსაც დიადმა ღმერთმა გულში ღვთისმოსაობა ჩაუნერგა. ამიტომაც ის ყველა მუსლიმი ძმის მიმართ მოწყალე და პატივმოყვარე იქნება. სწორედ ასეთი საზოგადოება იქნება ისლამისთვის შესაფერისი და სასურველი.

ასევე აღსანიშნავია, სხვების ნაკლოვანების გამოკვლევის ნეგატიური მხარე. ვინც მორწმუნის ნაკლს გამოიკვლევს, უზენაესი ალლაჰი მის ნაკლოვანებას გამოააშკარავებს და მას თუნდაც საკუთარი ოჯახის წინაშეც შეარცხვენს. სხვების საიდუმლოების, მოქმედებების გამოკვლევა, ისლამის ლამაზი ზნეობის ჩარჩოებში არ ჯდება და მისი ნებისმიერი ფორმა აკრძალულია. არა აქვს არსებითი მნიშვნელობა, ეს მოზღვავებული ინტერესის, საიდუმლოს გაგებისა თუ ვინმეს მიმართ უსაფუძვლოდ ცუდად ფიქრის გამო იქნება. ვინმეს ნაკლოვანების მოძიება, ვინ რა საიდუმლოს ფლობს დასადგენად გარჯა, მუსლიმის საქმე არ არის. ასეთი ქმედებები უამრავი უბედურების მიზეზი ხდება, რაც საზოგადოების სიმშვიდეს არღვევს.

ისლამურ საზოგადოებაში მორწმუნეთა შორის ერთიანობისა და ერთობის მომშლელ ცუდ წესთაგან ერთ-ერთი ჭორაობაა. ჭორაობა მუსლიმის ზურგს

უკან მისთვის მოუწონარ ფორმაში გახსენებაა. თუკი ის თვისება პიროვნებას ნამდვილად ახასიათებს მის შესახებ ჭორაობაა, თუ არა და ცილისწამება. ჭორაობა იმდენად ცუდი საქციელია, რომ დიადი ალლაჰი მას მკვდარი ძმის ხორცის ჭამას ადარებს. გამომდინარე აქედან ისე, როგორც მუსლიმისთვის მკვდარი ძმის ხორცის ჭამა მოუწონარი და აუტანელია, ასევე საჭიროა ამ დიდი ცოდვისგან თავი შორს დავიჭიროთ. ამ მხრივ დიადი გამჩენის შიში გვქონდეს და შევეცადოთ ჭორიკნებს ხელი შევუშალოთ. მორწმუნის მორწმუნის წინაშე ვალდებულებათაგან ერთ-ერთიც მისი ბოროტების, ჭორაობისა და ცილისწამებისგან დაცვაა. წინააღმდეგ შემთხვევაში, მაშინ, როცა მორწმუნეს ჭორავენ და ამას მორწმუნე წინ არ აღუდგება, არ დაიცავს მორწმუნე ძმას ან კიდევ დუმილს არჩევს, ცოდვის მოზიარეთა შორის აღმოჩნდება. პიროვნებამ, რომელიც ვინმეს შესახებ იჭორავებს, დაუყოვნებლივ უნდა ითხოვოს პატიება მისგან და დიადი გამჩენის წინაშე მოინანიოს. მაგრამ თუკი ჭორაობის გამო, პატიების თხოვნა პიროვნებას უფრო მეტად გაანაწყენებს, მხოლოდ ღვთის წინაშე მონანიების გზას უნდა მიმართოს.

სურა „ჰუჯურათში“ მორწმუნეთა შორის ურთიერთობა, იმდენად საოცრად არის მოწესრიგებული, რომ უზენაესი ალლაჰის მიერ ადამიანების კეთილდღეობისათვის ნაქადაგები პრინციპების შესრულების შემთხვევაში, საუკეთესო და მშვიდი საზოგადოება ჩამოყალიბდება. პირიქით შემთხვევაში, ზემოთ ხსენებული ცუდი ქმედებების ჩადენა ისლამურ საზოგადოებაში იმდენად დიდ ინტრიგას წარმოქმნის, რომ გარეშე მტრების თავდასხმა და განადგურება საჭირო

ალარ დარჩება. ისინი საკუთარ თავს მარტივად დაი-ღუპავენ.

სწორედაც, რომ აღნიშნულ სურაში მორწმუნეთა ერთიანობის მომშლელი ნებისმიერი ქმედება აკრ-ძალულია. ამ ერთიანობის მომშლელ ყველაზე დიდ ინტრიგად, შესაძლოა ეროვნულობის გამო სიამაყე დავასახელოთ. ამ მდგომარეობის საუკეთესოდ მცო-დნე უზენაესმა ალლაჰმა „ჩვენ თქვენ ერთი მამრისა და მდედრისგან გაგაჩინეთო“ ბრძანა და თითოეული ეროვნების უპირატესობას წერტილი დაუსვა.

როგორც ვიცით, „ნაციონალიზმი“ 1789 წელს საფრანგეთის რევოლუციის შემდეგ, მთელს მსო-ფლიოში ინტრიგის სახით გავრცელდა. აღნიშნული რევოლუციური მიმდინარეობა, ზოგიერთ ეროვნე-ბას ზოგიერთზე წინ აყენებდა და უფრო მეტიც, ზო-გიერთებს ადამიანადაც კი არ აფასებდენ. გამომ-დინარე აქედან, ძალიან ბევრი ადამიანი სისასტიკის მსხვერპლი გახდა და დღესაც ასე გრძელდება. ზე-მოთხსენებული რევოლუციური მიმდინარეობა იმ-დენად უხეში და დაუნდობელი აღმოჩნდა, რომ მსო-ფლიოს მასშტაბით კაცობრიობის სიმშვიდე მოშალა. ამ საკითხთან დაკავშირებით ცნობილი მუსლიმი სწავლული მევდუდი დასძენს: ნაციონალური ფანა-ტიზმის შესახებ ფილოსოფიური მოძღვრებები შეი-ქმნა, ათასობით მოსაზრება გამოიგონეს, კონონები მიიღეს და ე.წ „ზნეობრივი პრინციპები“ ჩამოაყალი-ბეს, რაც შემდეგში იმპერიებმა სახელმწიფო მართვის პრინციპებად მიიღეს და საუკუნეების განმავლობაში ახორციელებდნენ. იუდეველებმა საკუთარი ეროვნე-ბა დანარჩენებზე წინ დააყენეს და ისრაილისშვილე-ბის გარდა სხვა ყველა მეორეხარისხოვნად ან უფრო

მდაბიოდ მიიჩნიეს. ინდუსების კასტური სისტემა სწორედ ამის შედეგია. ამან განაპირობა, ბრაჰმანების უპირატესობა და სხვა ხალხების მდაბიოებად და უღირსებად ჩათვლა. ასევე აშკარად ცნობილია, თუ როგორი დამოკიდებულება იყო თეთრკანიანებსა და შავკანიანებს შორის. ისტორიას კარგად ახსოვს, თუ რა გააკეთეს ევროპელებმა, როცა ამერიკის კონტინენტზე ჩავიდნენ. მაშინ ევროპელები საკუთარი თავის უპირატესობით კი აღარ შემოიფარგლნენ, უფრო მეტიც, სხვა ერების სიცოცხლესა და ქონებაზე პრეტენზია გამოაცხადეს და უპრობლემოდ ითვისებდნენ. უფრო უარესი იყო ის, რომ ამ ყველაფერს შედეგად მოჰყვა საკუთარი ერის გარდა, ყველა სხვა ადამიანის დამონება ან მათი სიცოცხლის მოსპობა. კიდევ ერთი აშკარა მაგალითი გერმანული რაიხის მიერ, ეროვნების უპირატესობის დასაცავად მეორე მსოფლიო ომის წამოწყება იყო, რომელსაც მილიონობით ადამიანის სიცოცხლე ემსხვერპლა. *(მევდუდი, 5/458, 459)*

მაგრამ, გამომდინარე იქედან, რომ უზენაესმა ალლაჰმა უწყოდა ადამიანის ბუნება, აიათში განმარტა, რომ ადამიანის გაჩენის არსი, არათუ ეროვნებითა და სიმდიდრით ამპარტავნობა, არამედ ერთმანეთის გაცნობაა, რითაც ეროვნული უპირატესობა საძირკველშივე აღკვეთა და განმარტა, რომ ადმიანის ადამიანის წინაშე უპირატესობა მხოლოდ ღვთისმოსაობაში იქნებოდა.

სურა ჰუჯურათის აიათები განმარტავს, რომ რწმენა მხოლოდ ენით წარმოთქმით არ შემოიფარგლება და მისი გულით დამოწმება და საქმით დამტკიცება აუცილებელია. გამომდინარე აქედან, უზენაესი ალლაჰი იმ ბედუინების რწმენას არასრულად თვლის,

რომლებმაც მხოლოდ ენით წარმოთქვეს რწმენა და გულებში სრულად არ ჰქონდათ გამჯდარი. ამასთან ერთად, იმისათვის, რომ რწმენა სულფასოვანი იყოს, საჭიროა მისი გულწრფელი ქმდებებით განმტკიცება, რომლის სათავეში უზენაეს ალლაჰსა და შუამავალზე მორჩილება მოდის. ამის შემდეგ რწმენის სიმტკიცე და მასში ეჭვის შეუტანლობა, ჭეშმარიტ გზაზე ყოფნა, სიცოცხლითა და ქონებით ალლაჰის გზაზე მტკიცედ დგომა და მართალსიტყვაობაა. აი, სწორედ ასეთია ნამდვილი რწმენა და ჭეშმარიტი მორწმუნე.

რწმენა უზენასი ალლაჰის უდიდესი წყალობაა. არავის აქვს უფლება თავისი მუსლიმობა შუამავალს დააყვედროს, თუმცა დიადი გამჩენის ნება იქნება დაავალდებულოს ადამიანი, რომელიც ჭეშმარიტ გზას დააყენა. უფრო ნათლად რომ განვმარტოთ, ადამიანი მადლიერი უნდა იყოს ყველა წყალობისთვის, რაც დიადმა გამჩენმა უბოძა. ამასთან ერთად ადამიანი მადლიერი უნდა იყოს წმინდა მუჰამმედ (ს.ა.ვ) შუამავლის, რომელმაც მას ჭეშმარიტების გზა ასწავლა.

და ბოლოს, სურა ჰუჯურათში მორწმუნეთა შორის ურთიერთობის განმსაზღვრელი ძალიან მნიშვნელოვანი პრიციპებია მოცემული. აღნიშნულ სურაში ზოგადად ზნეობრივი თვალსაზრისით ისლამური საზოგადოების ძირითადი საფუძვლებია მოცემული. სურა ჰუჯურათში მოცემული საზოგადოებრივი პრინციპები ისლამური გარემოს მთავარი ამოსავალი წერტილებია, თავად სიტყვა „ჰუჯურათის“ ტერმინოლოგიური განმარტება ასეთია -კედელშემორტყმული გარემო, რომელშიც შესვლა აკრძალულია[364].

---

*364. ნახეთ. ელმალილი, ზემოთ ხსენებული ნაწარმოები, 7/191.*

ამის მიხედვით, დიადი ალლაჰი იდეალურ ისლამურ საზოგადოებას, გარშემო ძლიერი გალავნით შემოსაზღვრულ ციხესიმაგრეს ამსგავსებს, სადაც მორწმუნეები თავს უსაფრთხოდ გრძნობენ. აღნიშნული ციხესიმაგრის ირგვლივ არსებული ბოძები ბრძანებები და აკრძალვებია. იმ შემთხვევაში, თუკი ბრძანებები და აკრძალვები არ შეილახება, ეს ნიშნავს იმას, რომ ციხესიმაგრის ბოძები მტკიცედ დგას. თუმცა, როცა რომელიმე ბრძანება ან აკრძალვა შეიბღალება, ციხესიმაგრის კედელს ბზარი გაუჩნდება, საიდანაც შესაძლოა მტერმა შეაღწიოს. ასევე, რამდენადაც მოიმატებს ციხესიმაგრის ბზარები, ეს შესაძლებელს გახდის, რომ იგი მტრის ხელში გადავიდეს. მაშ ასე, ამ ციხესიმაგრეში მყოფმა მორწმუნეებმა ერთიანობა უნდა შეინარჩუნონ, აღნიშნულ სურაში მოცემული ბრძანება შეასრულონ და აკრძალულებისგან თავი შორს დაიჭირონ. თუკი მორწმუნეები ზემოთხსენებულ პრინციპებს დაიცავენ, ციხესიმაგრეში ვერანაირი მტერი ვერ შეაღწევს და ვერც ვერავინ მსგავსი მზაკვრული გეგმის განხორციელებას გაბედავს. შედეგად მორწმუნეები მთელ სიცოცხლეს მშვიდად და უსაფრთხოდ გაატარებენ.



# შეისწავლე მეტი, შენი რწმენის შესახებ!




























წიგნებისა და ჟურნალის ელექტრონული ვერსია (PDF)

შეგიძლიათ უფასოდ გადმოწეროთ ბმულიდან: www.islamicpublishing.org

თუ გაქვთ შეკითხვები, მოგვწერეთ Sada Georgia - ს facebook გვერდზე - გიპასუხებთ.

ან გვეწვიოთ შემდეგ მისამართზე: ქ. ბათუმი, ხახულის I შესახვევი №1 // ტელ: (00995) 593 73 58 93

